1 ფ
1 (პლატონი)
პ 434

ძველი ბერძნულიდან თარგმნა და შენიშვნები დაურთო
ბაჩანა ბრეგვაძემ



დიალოგი „ფედონი“, რომელსაც გამომცემლობა „ნაკადული“ სთავაზობს მკითხველს, დიდი ბერძენი ფილოსოფოსის — პლატონის (427—347) ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი თხზულებაა. პლატონური ფილოსოფიის კარდინალური მომენტების დასაბუთების გარდა (მოგონების თეორია, დაპირისპირებულთა თეორია, იდეათა თეორია და სხვა), „ფედონი“ მიზნად ისახავს სულის უკვდავების მტკიცებას. მიუხედავად მტკიცების არასაკმარისობისა (ერთი თანამედროვე მკვლევარის თქმით, „ფედონი“ დღეს უფრო გვაღელვებს, ვიდრე გვარწმუნებს“), ეს ნაწარმოები მაინც რჩება პლატონის დიალექტიკური აზროვნებისა და მხატვრული ოსტატობის უბრწყინვალეს ნიმუშად.

7-3-4



# I

ე ხ ე კ რ ა ტ ე. შენ თვითონ იყავი, ფედონ, სოკრატესთან იმ დღეს, როცა მან საწამლავი დალია საპყრობილეში, თუ სხვამ გიამბო მისი ამბავი?

ფ ე დ ო ნ ი. მე თვითონ ვიყავი.

ე ხ ე კ რ ა ტ ე. მერედა, რა თქვა მან სიკვდილის წინ, ან როგორ აღესრულა? სიამოვნებით მოვისმენდი ამას. მით უმეტეს, რომ ფლიუნტელთაგან[1] ამჟამად აღარავინ ცხოვრობს ათენში და ათენიდანაც კაი ხანია აღარავინ გვწვევია სტუმრად, ვინც შესძლებდა მასზე მეტი ეცნობებინა ჩვენთვის, რაც უკვე ვიცით. ცოდნით კი ის ვიცით მხოლოდ, რომ სოკრატემ საწამლავი დალია და მოკვდა. ეს არის და ეს, მეტი არა შეგვიტყვია რა.

ფ ე დ ო ნ ი. მაშ, არც ის შეგიტყვიათ, როგორ გაასამართლეს იგი?

ე ხ ე კ რ ა ტ ე. არა, ეგ კი შევიტყვეთ და ჩვენ გვიკვირდა დიდად, როგორ მოხდა, რომ ამდენმა დრომ განვლო განაჩენის გამოტანიდან მის აღსრულებამდე. რისი ბრალია ეგ, ფედონ?

ფ ე დ ო ნ ი. შემთხვევის, ეხეკრატე. მოხდა ისე, რომ გასამართლების წინადღეს გვირგვინით შეამკეს იმ ხომალდის კიჩო, რომელსაც დელოსზე[2] გზავნიან ათენელნი.

ე ხ ე კ რ ა ტ ე. რომელ ხომალდზე ამბობ?

ფ ე დ ო ნ ი. როგორც ათენელნი გადმოგვცემენ, ეს ის ხომალდია, რომლითაც თეზევსმა[3] შვიდი წყვილი ქალ-ვაჟი ჩაიყვანა ოდესღაც კრეტაზე, რათა ეხსნა ისინიც და თავისი თავიც. გადმოცემით, ათენელებმა აღუთქვეს მაშინ აპოლონს: თუ ჩვენი შვილები გადარჩებიან, ყოველწლიურად წმინდა საელჩოს წარვგზავნითო დელოსზე. და, მართლაც, იმხნიდან მოკიდებული, ათენელები ყოველწლიურად გზავნიან მას აპოლონის პატივსაცემად. ხოლო ათენში წესია ასეთი: როგორც კი იწყება სამზადისი წმინდა საელჩოს გასამგზავრებლად, ქალაქიც წმინდად ცხადდება და იკრძალება ვისიმე სახალხოდ სიკვდილით დასჯა მთელი იმ ხნის განმავლობაში, ვიდრე ხომალდი დელოსს არ მიაღწევს და ათენშივე არ დაბრუნდება. ისეც ხდება, რომ ელჩობას გზაში გრიგალი წაასწრებს ხოლმე და მაშინ მგზავრობა საკმაო ხანს ჭიანურდება. ელჩობა იწყება მაშინვე, როგორც კი აპოლონის ქურუმი გვირგვინით შეამკობს ხომალდის კიჩოს. ხოლო ეს დასაწყისი, როგორც გითხარი, სოკრატეს გასამართლების წინადღეს დაემთხვა. აი, რად



დაჰყო მან საპყრობილეში ამდენი ხანი, განაჩენის გამოტანიდან მის აღსრულებამდე[4].

## II

ე ხ ე კ რ ა ტ ე. თვითონ მისი სიკვდილისთვის რას გვეტყვი, ფედონ? რას ამბობდა, რას იქმოდა იგი? ან ვინ ახლდა ახლობელთაგან? თუ ხელისუფლებმა არავის დართეს მასთან ყოფნის ნება და სოკრატემ მარტოდმარტომ, მეგობრებს მოწყვეტილმა დალია სული?

ფ ე დ ო ნ ი. სრულიადაც არა; მასთან მეგობრები იყვნენ და ბლომადაც იყვნენ.

ე ხ ე კ რ ა ტ ე. მაშ, ეცადე დაწვრილებით გვიამბო ყოველი, ან იქნება, არა გცალია?

ფ ე დ ო ნ ი. არა, მცალია და ვეცდები გიამბოთ კიდეც, რადგან ყველაზე მეტად სოკრატეს მოგონება მსიამოვნებს ამქვეყნად, სულ ერთია, მე ვიგონებ თუ ვისმენ, როგორ იგონებენ მას სხვები.

ე ხ ე კ რ ა ტ ე. მაშ, იცოდე, ფედონ, რომ სხვებიც ასეთივე სიამოვნებით მოგისმენენ შენ. მაგრამ გვიამბე, რაც შეიძლება დაწვრილებით გვიამბე ყოველი.

ფ ე დ ო ნ ი. მე თვითონ უცნაურის გრძნობით ვიყავი შეპყრობილი იმ დღეს. ეს არ იყო სიბრალულის გრძნობა, თუმცა ყველაზე ახლობელი კაცი მიდიოდა ჩემგან. ბედნიერი ჩანდა იგი, ეხეკრატე. ყველაფერი მოწმობდა ამას — მისი ქცევა, მისი სიტყვები; ისე უშიშრად და ღირსეულად ხვდებოდა სიკვდილს, რომ მე ვფიქრობდი: ჰადესს თუ მიდის, უფლის

განგებით მიდის ეს კაცი, ხოლო იქ ისეთ ნეტარებას ეზიარება, როგორსაც არავინ არასდროს ზიარებია-მეთქი. ამიტომ გულში სიბრალული არ გამივლია, თუმცა ეს სავსებით ბუნებრივი იქნებოდა ჩემს დღეში მყოფი კაცისათვის. მაგრამ არც სიხარული იყო ეს, სიხარული, რომელიც ასე გვავსებდა ხოლმე ჩვენი ფილოსოფიური საუბრებისას. ხოლო, როგორც ყოველთვის, ფილოსოფიაზე ვსაუბრობდით მაშინაც. არა, ეს იყო სიხარულის და მწუხარების უცნაური ნარევი, მანამდე უცხო და განუცდელი, გამოწვეული იმის შეგნებით, რომ სოკრატეს მალე უნდა დავეტოვებინეთ ჩვენ. ყველა ამ უცნაურ გრძნობას შეეპყრო. ხან ვტიროდით, ხან ვიცინოდით; განსაკუთრებით კი ერთი ჩვენგანი — აპოლოდოროსი[1]; ხომ იცი, რა კაცია?

ე ხ ე კ რ ა ტ ე. ვიცი.

ფ ე დ ო ნ ი. ის ხომ მთლად დაეთრგუნა მას, ამ უცნაურ გრძნობას. თუმცა, მეც ძალზე ვღელავდი, ღელავდნენ სხვებიც.

ე ხ ე კ რ ა ტ ე. მაინც, ვინ იყო მაშინ სოკრატესთან, ფედონ?

ფ ე დ ო ნ ი. ათენელთაგან ეს აპოლოდოროსი, კრიტობულე და მამა მისი, აგრეთვე ჰერმოგენე, ეპიგენე, ესხინე და ანტისთენე. იქვე იყვნენ კტესიპე პეანიელი, მენექსენე და სხვა ათენელნი[2], ხოლო პლატონი, ვფიქრობ, ავად იყო მაშინ.

ე ხ ე კ რ ა ტ ე. უცხოელთაგან ვინ იყო მასთან?

ფ ე დ ო ნ ი. სიმია თებელი, კებესი და ფედონდე, ხოლო მეგარიდან ევკლიდე და ტერპსიონი[3].

ე ხ ე კ რ ა ტ ე. არისტიპე და კლეომბროტე თუ იყვნენ იქ?[4]

ფ ე დ ო ნ ი. არა, როგორც ამბობენ, ისინი ეგინაზე[5] იყვნენ მაშინ.

ე ხ ე კ რ ა ტ ე. ვინ იყო კიდევ?



ფ ე დ ო ნ ი. მეტი არავინ, მე მგონია, ყველა ჩამოვთვალე.

ე ხ ე კ რ ა ტ ე. კეთილი. ახლა მითხარი, რა ითქვა იქ?

## III

ფ ე დ ო ნ ი. ვეცდები ყველაფერი თავიდან გიამბო. თვითეული ჩვენგანი, ჩვეულებისამებრ, ყოველდღე ნახულობდა მას. დილაადრიან ვიკრიბებოდით სამსჯავროში, სადაც მსჯავრი დასდეს სოკრატეს, რადგან სამსჯავრო საპყრობილედან ორიოდე ნაბიჯზეა. ვსაუბრობდით და ველოდით, როდის გაგვიღებდნენ საპყრობილის კარს. გაღებით კი გვიან გვიღებდნენ. მაშინ ჩვენ შევდიოდით სოკრატესთან და მთელი დღე მასთან ვრჩებოდით. იმ დღეს ჩვეულებრივზე ადრე შევიყარენით, რადგან წინა საღამოს საპყრობილედან გამოსულებმა შევიტყვეთ, რომ ხომალდი უკვე მობრუნებულიყო დელოსიდან. შევიტყვეთ და დავთქვით, მეორე დღეს უთენია შევყრილიყავით ჩვეულ ადგილას. შევიყარენით. გამოგვეგება მეკარე, რომელიც კარს გვიღებდა ხოლმე, და გვითხრა, დავლოდებოდით, ვიდრე თვითონ არ მიგვიხმობდა. — თერთმეტი[1] ბორკილებს ხსნის სოკრატეს და უცხადებს მას, რომ დღეს უნდა მოკვდეს, — დასძინა მან. მალე მობრუნდა და შეგვიპატიჟა. საკანში დაგვხვდა სოკრატე, რომლისთვისაც ის იყო ბორკილები აეხსნათ. ქმრის გვერდით იჯდა ქსანტიპა (შენ იცნობ მას); კალთაში ბავშვი ესვა. დაგვინახა თუ არა, როგორც დიაცებს სჩვევიათ მსგავს შემთხვევებში, საწყალობლად ატირდა ქსანტიპა: — აჰა, სოკრატე, უკანასკნელად გესაუბრებიან შენი მეგობრები და შენც უკანასკნელად ესაუბრები მათ. — აქ სოკრატე კრიტონს მიუბრუნდა და უთხრა: — კრიტონ, წაიყვანონ ეს ქალი სახლში.

მაშინ კრიტონის მხლებლებმა გარეთ გაიყვანეს ქსანტიპა. ის კი კვლავ მოთქვამდა და გულში იცემდა ხელს.

სოკრატე საწოლზე ჩამოჯდა, ფეხები მოხარა და ხელით დაუწყო სრესა. ისრესდა და ამბობდა: — რა უცნაური რამაა, კაცნო, ის, რასაც სიხარულს ვუწოდებთ ჩვენ, ან რა უცნაურად ესკვნის მას, რასაც, ჩვენის აზრით, უპირისპირდება — მწუხარებას. ორივე ერთად ვერ თავსდება ადამიანში, მაგრამ თუ კაცი ისწრაფვის ერთისკენ და იღებს მას, იძულებული ხდება მიიღოს მეორეც, თითქოს ერთის თავი მართლაც ესკვხოდეს მეორისას და, მე მგონია, ეზოპე რომ ჩაჰფიქრებოდა ამას, ასეთ არაკს შეთხზავდა უთუოდ: ღმერთს სურდა ზავით შეეკრა ეს ორი მოქიშპე გრძნობა, მაგრამ ვერ შესძლო და მხოლოდ ბოლოებით შეჰკრა ისინი. ამიტომაა, რომ ერთს გარდუვლად მოსდევს მეორე. როგორც ჩანს, ჩემშიც ეს ხდება ახლა, — განაგრძო მან, — წელან ბორკილები მიხრავდა ფეხებს და მაწუხებდა, ახლა კი სიხარულმა შესცვალა წუხილი.

IV

აქ მას კებესმა გააწყვეტინა სიტყვა: — ვფიცავ ზევსს, — თქვა მან, — სწორედ რომ დროზე გამახსენე ეგ: ხალხმა გაიგო, რომ შენ ეზოპეს იგავები გალექსე და ჰიმნიც შეთხზე აპოლონის სადიდებლად. ზოგი ადრეც მეკითხებოდა, ხოლო ამას წინათ ევენემაც[1] მკითხა: — რით აიხსნება, რომ მას შემდეგ, რაც აქ მოხვდი, ლექსების წერას მოჰკიდე ხელი, თუმცა ლექსები არასოდეს არ გიწერია? ჰოდა, თუ გსურს პასუხი გავსცე ევენეს, როცა ხელახლა მომმართავს კითხვით, ხოლო მე მწამს, რომ მომმართავს, მაშინ მარქვი, რა ვუთხრა მას?



— უთხარი მხოლოდ სიმართლე, კებეს, — თქვა მან, — უთხარი, რომ მიტომ კი არ დამიწყია ლექსების წერა, რათა მას ან მის ლექსებს გავჯიბრებოდი, — მე ვიცი, ეს ადვილი საქმე როდია, — არა, მე მსურდა ჩავწვდომოდი ზოგიერთი ჩვენების აზრს, მსურდა გამერკვია, რას ითხოვდნენ ისინი და მომეხადა ჩემი უწმინდესი ვალი, თუკი მართლაც მუსიკოსობას[2] ითხოვდნენ ჩემგან. ჩემი სიცოცხლის მანძილზე არა ერთგზის მჩვენებია ერთი ჩვენება და, თუმცა სულ სხვადასხვა სახით მჩვენებია, ერთსა და იმავეს ჩამჩურჩულებდა მუდამ: — სოკრატე, მესმოდა მე,—ხელი მოჰკიდე მუსიკურ ხელოვნებას და მისდიე მას. უწინ ვფიქრობდი, ის მირჩევს და მაქეზებს მივსდიო მას, რასაც ამდენხანს მივსდევდი-მეთქი. და როგორც მორბენლებს აქეზებს ხოლმე ბრბოს ყიჟინი, მეგონა, ჩემი ჩვენებაც ასევე მაქეზებდა მუსიკური ხელოვნების სამსახურისათვის, რადგან ფილოსოფია უდიდესი მუსიკური ხელოვნებაა, ხოლო მე ვემსახურებოდი მას. მაგრამ ახლა, როცა განაჩენის გამოტანის შემდეგ ღვთაების დღესასწაულმა ხელი შეუშალა ჩემს სიკვდილს, გადავწყვიტე დავყოლოდი ჩვენების ნებას, რომელიც ამდენხანს, შესაძლოა, უბრალო მელექსეობისათვის მაქეზებდა მხოლოდ. რადგან, ვიფიქრე, უფრო უშიშრად წავალ წუთისოფლიდან, თუ ჩემს წმინდა ვალს მოვიხდი-მეთქი ორიოდე ლექსის დაწერით. ამიტომ ჯერ აპოლონის სადიდებლად დავწერე ჰიმნი; შემდეგ კი იმ აზრამდე მივედი, რომ პოეტმა, თუკი მას სურს ჭეშმარიტი პოეტი ერქვას, ნამდვილისაგან კი არ უნდა შექმნას ლექსი, არამედ მოგონილისგან, მითისგან და რაკი ვერაფერი მითების მთხზველი გახლავართ, ისევ ეზოპეს იგავებს მივუბრუნდი — ზოგი მათგანი ზეპირად მახსოვდა — და გავლექსე ისინი, რომელნიც პირველად გამახსენდა.

## V

აი, ეს უთხარი მას, ჩემო კებეს, უკანასკნელად მომიკითხე და გადაეცი, თუ თავისთვის კეთილი უნდა, რაც შეიძლება მალე გამომყვეს. მე კი, როგორც ჩანს, დღეს გავუყვები საიქიოს გზას; ასე ისურვეს ათენელთა.

მაშინ სიმიამ — ამას რას ურჩევო ევენეს? — თქვა. — მე ხშირად მქონია საქმე მასთან და რამდენადაც ვიცნობ, არაფრის გულისთვის არ ისურვებს ნებაყოფლობით გამოგყვეს უკან.

— როგორ? — იკითხა მან, — განა ევენე ფილოსოფოსი არ არის?

— ჩემის აზრით, ფილოსოფოსია, — მიუგო სიმიამ.

— მაშინ ის ისურვებს გამომყვეს უკან და არა მარტო ის, არამედ ყველა, ვისთვისაც ძვირფასია ფილოსოფია. თუმცა ის, ალბათ, თავს არ მოიკლავს: როგორც ამბობენ, ეს დაუშვებელია.

ამ სიტყვებით მან ფეხები დაბლა დაუშვა და შემდეგ უკვე ასე მჯდომარე განაგრძობდა საუბარს.

მაშინ კებესმა ჰკითხა: — ამას რას ამბობ, ჩემო სოკრატე? თუ თავის მოკვლა დაუშვებელია, როგორღა ისურვებს ფილოსოფოსი უკან გაჰყვეს მომაკვდავს?

— როგორ, ძვირფასო კებეს, ნუთუ ან შენ, ან სიმიას ამის შესახებ არა გსმენიათ რა ფილოლაოსისაგან[1], როცა უსმენდით მას?

— ბევრი არაფერი, სოკრატე.

— თუმცა მეც მხოლოდ ყურმოკვრით მსმენია ეს, ხოლო ყურმოკრულს, რა თქმა უნდა, არ დაგიფარავთ. ეგეც არ იყოს, კაცს, რომელიც იმქვეყნად გამგზავრებას აპირებს, შესაძლოა, ყველაზე მეტად შეჰფერის გვესაუბროს და გვითხრას ზღაპარი ამ მგზავრობისა[2], გვითხრას, რა ვიფიქროთ მასზე. ან კი რა უნდა ვაკეთოთ სხვა მთელი იმ ხნის განმავლობაში, რომელიც მზის ჩასვლამდე დაგვრჩა[3]?

## VI

— კი მაგრამ, როგორ ამტკიცებენ, სოკრატე, თავის მოკვლა დაუშვებელიაო? რასაც შენ ამბობ ახლა, მე ეს უკვე მსმენია ფილოლაოსისაგან, როცა ის ჩვენთან იყოფვოდა, და არა მარტო მისგან. მაგრამ ეს არის და ეს, უფრო გარკვევით ამის შესახებ არვისგან არასდროს არა მსმენია რა[1].

— იმედს ნუ გარდიწყვეტ, — თქვა მან, — იქნებ მალე ისმინო კიდეც, და, რა ისმენ, შესაძლოა განგაცვიფროს იმან, თუ რატომ წარმოადგენს სიცოცხლე ყველასათვის და ყოველთვის ერთადერთსა და უცვლელ აუცილებლობას, მათთვისაც კი, ვისაც სიცოცხლეს სიკვდილი ურჯობს, დიახ, შესაძლოა განგაცვიფროს იმან, თუ რატომ არ აქვს უფლება იმ კაცს, ვისაც სიცოცხლეს სიკვდილი ურჯობს, თვითონვე დაიხსნას თავისი თავი, რატომ უნდა დაელოდოს სხვა მხსნელსა და კეთილისმყოფელს?

კებესმა ოდნავ შესამჩნევად გაიღიმა და თავის კილოზე თქვა[2]: — მარტოოდენ ზევსმა თუ უწყისო ეგ.

— ეს აზრი, — თქვა სოკრატემ, — შესაძლოა, სისულელედ ეჩვენოს კაცს, მაგრამ მას თავისი გამართლებაც მოეძებნება. გაიხსენე მისტიურ მოძღვრებათა დიდი და ბუნდოვანი სიტყვები: მართალია ამქვეყნად თვითეული ჩვენგანი დილეგშია გამოკეტილი, არ უნდა ვეცადოთო ამ დილეგიდან გაქცევას და თა-

ვის დაღწევას. მაგრამ, მე მგონია, ყველაზე უკეთ მაინც ისაა ნათქვამი, რომ ღმერთები ზრუნავენ ჩვენზე და ჩვენ, კაცნი, ღმერთებს ვეკუთვნით. თუ შენ სხვაგვარად გგონია, კებეს?

— არა, — მიუგო მან.

— მაგრამ, — განაგრძო სოკრატემ, — ერთ შენს მონათაგანს შენი ნებასურვილის წინააღმდეგ რომ მოეკლა თავი, შენ, ალბათ, აღშფოთდებოდი და, დასჯა რომ შეგძლებოდა მისი, დასჯიდი კიდეც, არა?

— რა თქმა უნდა, — მიუგო კებესმა.

—ამიტომ, სიშლეგეა კაცმა თავი მოიკლას მანამ, სანამ ამის აუცილებლობას არ მოუვლენს ღმერთი, ხოლო მე ამგვარი აუცილებლობის წინაშე ვდგავარ ახლა.

## VII

— კეთილი, — თქვა კებესმა, — ჩემის აზრით, ეს სავსებით ბუნებრივია, მაგრამ სრულიადაც არ არის ბუნებრივი ის, რასაც ახლახან ამბობდი: ფილოსოფოსისთვის ძნელი როდია ისურვოსო სიკვდილი. ეს ფრიად უცნაური აზრია, სოკრატე, მით უმეტეს, თუკი შენი წეღანდელი სიტყვებისა არ იყოს, ღმერთები მართლაც ზრუნავენ ჩვენზე და ჩვენ, კაცნი, ღმერთებს ვეკუთვნით. განა უაზრობა არაა კაცთა შორის ყველაზე გონიერნი უდრტვინველად ეცლებოდნენ იმ ზრუნვას, რომლითაც თავს დასტრიალებენ უკეთესი თავსმდგომნი? მე ღმერთებს ვგულისხმობ აქ. ან, იქნებ, ფიქრობენ ისინი, მათ ზრუნვას რომ გავეცლებით, უკეთესად ვიზრუნებთო საკუთარ თავზე? მხოლოდ უგუნური თუ იფიქრებდა, რომ კაცი უნდა გაექცეს პატრონს, რადგან არ იცის, რატომ არ უნდა მოსწყდეს,



რატომ არ უნდა გაექცეს კეთილს. ამიტომ, არა მარტო იფიქრებდა, გაიქცეოდა კიდეც უგუნური, გონიერი კი ისურვებდა მიწყივ მის გვერდით ყოფილიყო, ვინც მასზე კეთილია და უკეთესი. ამიტომ, შენ სცდები, სოკრატე: გონიერნი უნდა დრტვინავდნენ, როცა სიკვდილი უახლოვდებათ, უგუნურნი კი ხარობდნენ უნდა.

ჩანდა, სოკრატემ სიამოვნებით მოისმინა კებესის სიტყვა, მერე ჩვენ მოგვიბრუნდა და გვითხრა: — კებესი ადვილად როდი ერწმუნება მას, რასაც ეტყვიან და ყოველთვის პოულობს საჭირო სიტყვებს სხვისი აზრის უარსაყოფად.

მაშინ სიმიამ — კებესი მართალიაო, სოკრატე, — თქვა, — მართლაც, რატომ ისურვებს ბრძენი ასე ადვილად მოსწყდეს და გაექცეს პატრონს, რომელიც მასზე კეთილია და უკეთესი? და, მე მგონია, კებესს შენ ჰყავხარ მხედველობაში, რაკი ასე უდრტვინველად გვტოვებ ჩვენც და ჩვენს კეთილ არქონტებსაც[1], ესე იგი, შენივე სიტყვით რომ ვთქვათ, ღმერთებს.

— მართალს ბრძანებთ, — თქვა სოკრატემ, — როგორც ჩანს, თქვენ მოითხოვთ თავი დავიცვა ამ ბრალდებისაგან, თითქოს მსაჯულთა წინაშე ვიდგე.

— სწორედ ამას მოვითხოვთ! — მიუგო სიმიამ.

## VIII

— კეთილი, — თქვა მან, — ვეცდები თქვენს წინაშეც დავიცვა თავი და უკეთაც დავიცვა, ვიდრე მსაჯულთა წინაშე. მართლაც, ჩემო სიმია და კებეს, მე მწამს, რომ იქ ვიხილავ სხვა ბრძენსა და კეთილ ღვთაებებს, ვიხილავ აწ გარდასულთა

სულებს, რომელთაც ვერავინ შეედრება ცოცხალთა შორის. ეს რომ არ მწამდეს, ჩემის მხრივ დიდი შეცდომა იქნებოდა უდრტვინველად შევხვედროდი სიკვდილს. მაგრამ გარწმუნებთ, მე ვიმედოვნებ, რომ იქ ვიხილავ კეთილთა სულებს, თუმცა ახლა არ მოვყვები ამის მტკიცებას; ხოლო რაც შეეხება იმას, რომ იქ ვიხილავ ღმერთებს, დიდად კეთილ პატრონებს ჩვენსას, დარწმუნებული ბრძანდებოდეთ, მე შემიძლია დაგიმტკიცოთ ეს, თუკი, საერთოდ, კაცს შეუძლია ამის მტკიცება. ამიტომაა, რომ არ ვდრტვინავ სიკვდილის წინ; პირიქით, იმედი მაქვს, რომ კაცთათვის სიკვდილის შემდეგაც არსებობს რაღაც და, ძველი გადმოცემისა არ იყოს, ეს რაღაც კეთილთათვის გაცილებით უკეთესია, ვიდრე ბოროტთათვის.

— როგორ, სოკრატე, — თქვა სიმიამ, — შენ გინდა ისე ჩაიტანო საფლავში შენი რწმენა, რომ არ გვაზიარო მას? მე მგონია, ეგ სიკეთე საერთოა ყველა ჩვენგანისათვის და ესეც არ იყოს, თუ შენს სიმართლეში დაგვარწმუნებ, თავის მართლებაც ეს იქნება შენი.

— ვეცდები დაგარწმუნოთ, — თქვა მან, — მაგრამ ჯერ ვნახოთ, რას გვეტყვის ჩვენი კრიტონი; რამდენი ხანია, ვატყობ, რაღაცის თქმას აპირებს.

— მე მხოლოდ იმის თქმას ვაპირებ, ჩემო სოკრატე, — თქვა კრიტონმა, — რასაც ამდენხანს ჩამჩიჩინებს ის, ვინც შხამი უნდა შემოგიტანოს. ჩამციებია, გინდა თუ არა, უთხარი, რაც შეიძლება ცოტა ილაპარაკოსო. მისი აზრით, ლაპარაკი ძალზე აცხარებს კაცს, ეს კი დაუშვებელია შხამის მიღების წინ, რადგან, ვინც ბევრს ლაპარაკობს, იძულებულია თურმე ორჯერ, ხან კი სამჯერაც მიიღოს შხამი.



მაშინ სოკრატემ — მოეშვიო, — უთხრა. — დაე, იმდენი შხამი მომიმზადოს, თითქოს უკვე იძულებული ვიყო ორჯერ ან სამჯერ მივიღო იგი.

— მე წინასწარ ვიცოდი, რასაც იტყოდი, — თქვა კრიტონმა, — მაგრამ რა მექნა, გადამეკიდა.

— მოეშვი მას, — თქვა სოკრატემ, — ახლა მე მინდა ანგარიში ჩავაბაროთ თქვენ, ჩემს მსაჯულებს. ამრიგად, მე მიმაჩნია, რომ კაცი, რომელიც მთელი სიცოცხლის მანძილზე ემსახურებოდა ფილოსოფიას, არ უნდა უფრთხოდეს სიკვდილს, არ უნდა ჰკარგავდეს იმედს იმისას, რომ იმქვეყნად, სიკვდილის შემდეგ, უზარმაზარ სიკეთეს ეზიარება. რატომ მიმაჩნია? შევეცდები აგიხსნათ, ჩემო სიმია და კებეს.

IX

როგორც ჩანს, კაცთათვის შეუმჩნეველი რჩება, რომ მთელი მისი სიცოცხლე, ვინც უანგაროდ ემსახურება ფილოსოფიას, სხვა არა არის რა, თუ არა სამზადისი კვდომისა და სიკვდილისათვის. და თუ ეს მართალია, რას იტყვი, განა უცნაური არ იქნებოდა ასეთი რამ: მთელი სიცოცხლის განმავლობაში სიკვდილის მეტს არას ნატრობდეს კაცი და მერე, როცა სიკვდილი თვითონ მიადგება კარზე, დრტვინვით ხვდებოდეს მას, რასაც ამდენხანს ნატრობდა და ესწრაფვოდა?

სიმიამ გაიცინა და თქვა: — ღმერთმანი, გამაცინე, სოკრატე, თუმცა, კაცმა რომ თქვას, რა მეცინება? მე მგონია, ბრბოს რომ ესმინა შენი სიტყვები, დაასკვნიდა — მშვენივრად მსჯელობს ფილოსოფოსებზეო. ხოლო რაც შეეხება იმის მტკიცებას, რომ ფილოსოფოსნი ესწრაფვიან სიკვდილს, ჩემი

თანამოქალაქენი პირდაპირ დაგიკრავდნენ კვერს: ჩვენ ხომ ვიცითო, იტყოდნენ, რომ ისინი ღირსნი არიან სიკვდილის.

— და მართალსაც იტყოდნენ, ჩემო სიმია, თუ გამოვრიცხავთ იმას, რომ მათ იციან ეს: არა, მათ არ იციან, რატომ ესწრაფვიან ან რატომ იმსახურებენ ჭეშმარიტი ფილოსოფოსნი სიკვდილს. მაგრამ, — დასძინა მან, — თავი ვანებოთ შენს თებელებს და ჩვენი საუბარი განვაგრძოთ ისევ. რას ვიტყვით, არის თუ არა რამე სიკვდილი?

— რა თქმა უნდა, — მიუგო სიმიამ.

— მაგრამ რა არის იგი, თუ არა სულის გაყრა სხეულისაგან? რას ნიშნავს იგი, თუ არა ცალ-ცალკე არსებობას ერთურთს გაყრილი სულის და სხეულის? განა ეს არაა სწორედ სიკვდილი?

— ესაა სწორედ, — თქვა სიმიამ.

— კარგად დაფიქრდი, ჩემო კეთილო, მართლა მეთანხმები თუ არა? რადგან ვფიქრობ, აქედან გამომდინარე უფრო მალე მივწვდებით ჩვენი მსჯელობის საგანს. რას იტყვი, განა ფილოსოფოსი ზრუნავს შვებისა და განცხრომისათვის, ვთქვათ, ჭამისთვის, სმისთვის?

— ყველაზე ნაკლებ, ჩემო სოკრატე, — მიუგო მან.

— ვნებათა დაცხრომისათვის?

— არა.

— სხვა ხორციელი სიხარულისთვის? რა ფასი აქვს მის თვალში ასეთ სიხარულს, რა ფასი აქვს ლამაზ ტანსაცმელს, ლამაზ ფეხსაცმელს ან სხვა ძვირფას ტანსამკაულს? როგორ გგონია, ფილოსოფოსი რაიმე მნიშვნელობას ანიჭებს ყოველივე ამას, თუ არად აგდებს და არ იკარებს, ვიდრე აუცილებლობა არ აიძულებს თავისი წილი აიღოს მათგან?



— მე მგონია, ჭეშმარიტი ფილოსოფოსი არად აგდებს ყოველივე ამას, — მიუგო სიმიამ.

— მაშინ შენ, ალბათ, ისიც გგონია, რომ ჭეშმარიტი ფილოსოფოსი სხეულისათვის კი არ იღწვის, პირიქით, შეძლებისამებრ, თავს არიდებს მას და სულისათვის იღწვის მხოლოდ.

— დიახ.

— და, უპირველეს ყოვლისა, სხვებისგანაც ხომ იმით გაირჩევა ფილოსოფოსი, რომ სხეულთან ურთიერთობისგან ათავისუფლებს სულს?

— როგორც ჩანს.

— უმრავლესობას კი ჰგონია, ჩემო სიმია, რას ვაქნევთო სიცოცხლეს განცხრომისა და შვების გარეშე. ამიტომაა, რომ კაცს, რომელიც არად აგდებს ხორციელ სიხარულს, მათის აზრით, ცალი ფეხი სამარეში უდგას უკვე.

— მართალს ბრძანებ.

X

— ხოლო ცოდნის მოხვეჭისათვის რაღას იტყვი? გვიშლის თუ არა ხელს სხეული, როცა მას მწედ მოვუხმობთ ცოდნის ძებნისას? აი რა მინდა ვთქვა: ჭეშმარიტია ის, რასაც ჩვენი მზერა გვაწვდის და ჩვენი სმენა, თუ მართალი არიან პოეტები,[1] რომლებიც გამუდმებით ჩაგვჩიჩინებენ: დანამდვილებით ვერას ვხედავთ, ვერას ვისმენთო? ხოლო თუ ამ ორი გრძნობით ვერას ვწვდებით სანდოს და ჭეშმარიტს, ძალზე საეჭვოა სხვა გრძნობებით შევწვდეთ მას, რადგან ისინი პირველ ორზე შედარებით სუსტნი არიან. თუ შენ არ მეთანხმები?

— გეთანხმები, — მიუგო სიმიამ.

— კი მაგრამ, როდის სწვდება სული ჭეშმარიტს? — იკი-

თხა სოკრატემ, — რადგან, ცხადია, როცა სხეულთან ერთად ეძებს მას, ამ უკანასკნელს შეცდომაში შეჰყავს ყოველთვის.

— მართალს ბრძანებ.

— მაშასადამე, ჭეშმარიტს უპირატესად მაშინ წვდება სული, როცა აზროვნებს, არა?

— დიახ.

— ხოლო სული ყველაზე უკეთ აზროვნებს მაშინ, როცა არაფერი ამღვრევს მას, არც სმენა, არც მზერა, არც ტკივილი, არც სიხარული, როცა ინძარცვის და, შეძლებისამებრ, თავისუფლდება სხეულისგან და თავის თავში ოდენ შთენილი მიიქცევა არსებულის ჭვრეტად.

— აგრეა.

— ამრიგად, აქაც ვხედავთ, რომ ფილოსოფოსის სული არად აგდებს საკუთარ სხეულს, გაურბის მას და ცდილობს საკუთარ თავში მარტო დარჩენას.

— როგორც ჩანს.

— ამის შემდეგ რას ვიტყვით, სიმია? როგორ გგონია, სამართლიანობა წარმოადგენს რამეს თუ არა?

— წარმოადგენს, ვიფიცავ ზევსს.

— მშვენიერებაც, სიკეთეც?

— რა თქმა უნდა.

— კი მაგრამ, საკუთარი თვალით თუ გინახავს ოდესმე რომელიმე მათგანი?

— არასოდეს, — მიუგო სიმიამ.

— ან გრძნობის სხვა ორგანოთი თუ მისწვდომიხარ მათ? მე ვგულისხმობ ყველაფერს — ჯანმრთელობას, სიდიდეს, ძალას, ერთის სიტყვით ყველაფრის არსს, ყველა თავის თავში არსებულ საგანს. განა შეგვიძლია სხეულის შემწეობით მივ-



წვდეთ მათ? მე მგონია, პირიქით, თუ ვინმეს შეუძლია მათი მისწვდომა, მიეახლება და მისწვდება ისევ ის, ვინც ყველაზე დიდხანს და დაჟინებით ფიქრობს მასზე, რასაც სურს მისწვდეს.

— რა თქმა უნდა.

— ან ვინ მისწვდება მასზე წმინდად და სრულყოფილად, ვინც მხოლოდ გონებით სწვდება თვითეულ საგანს, ისე რომ მზერას ან სხვა გრძნობას არ იშველიებს აზროვნებისას, ვინც მხოლოდ წმინდა აზრით. აზრით თავის თავში, ნადირობს[2] თავის თავში არსებული ყოველი საგნის წმინდა არსზე, რადგან ფუჭ იარაღად მიაჩნია თვალი, ყური, ერთის სიტყვით, მთელი სხეული, რომელიც პირველი შეხებისთანავე ამღვრევს სულს და დაბრკოლებად ეღობება წინ სიბრძნისა და სიმართლისკენ მიმავალ გზაზე. და, ვიმეორებ, თუ ერთი ვინმე მაინც მიუახლოვდება ჭეშმარიტებას, ჩემო სიმია, მიუახლოვდება ისიც.

— სრული სიმართლეა, ჩემო სოკრატე, — თქვა მან.

## XI

— ყოველივე ამის გამო ჭეშმარიტ ფილოსოფოსთა სულში უთუოდ უნდა აღიძრას აზრი, რომელსაც ურთიერთშორის საუბრისას ასე გამოსთქვამდნენ ისინი: ძნელად სავალ ბილიკს მივსდევთ ჩვენი ძიებისას და ვიდრე სხეულისაგან არ განვძარცულვართ, ვიდრე სული არ გაჰყრია ამ ბოროტებას, მთელის სისრულით ვერასოდეს მივწვდებით მას, რასაც ვესწრაფვით, ვერასოდეს მივწვდებით ჭეშმარიტებას[1]. მართლაც, სხეული უთვალავ დაბრკოლებას გვიქმნის ჩვენ, რადგან გვაი-

ძულებს საზრდელი ვიძიოთ მისთვის, ხოლო თუ ამას ავადმყოფობაც დაერთო ზედ, სამუდამოდ ხელმოცარულნი ვრჩებით ჭეშმარიტებაზე მონადირენი. სწორედ სხეული გვავსებს ვნებებით, სურვილებით, ძრწოლით, ათასგვარი მოჩვენებებით, ამაო და ფუჭი განცდებით, და არ ცდებიან, როცა ამბობენ, რომ სხეულის წყალობით ერთხელაც ვერ ჩავფიქრებივართ ჯეროვნად რამეს. ომები, ამბოხებები, ბრძოლები მხოლოდ სხეულისა და მისი ვნებებისგან იღებენ დასაბამს, რადგან ყველა ომის მიზანი სიმდიდრის მოხვეჭაა, ხოლო სიმდიდრე ჩვენ გვჭირდება სხეულისათვის, რომელსაც მონის მორჩილებით ვემსახურებით. ამიტომ ვეღარ ვიცლით ფილოსოფიისთვის. მაგრამ ყველაზე უარესი მაინც ისაა, რომ მაშინაც კი, როდესაც ვიცლით და მივიქცევით რაიმეს ჭვრეტად, სხეული მყისვე ერევა ჩვენს ძიებებში, გვამღვრევს, გვაღელვებს და გვაშორებს ჭეშმარიტებას. ამრიგად, თუ გვსურს წმინდა სახით შევიცნოთ რამე, თავი უნდა დავაღწიოთ სხეულს და მხოლოდ გონების თვალით ვუმზიროთ საგნებს. იქნებ მაშინ მაინც ვეზიაროთ მას, რასაც ვეტრფვით და რასაც ვესწრაფვით, სახელდობრ, სიბრძნეს. მაშინ-მეთქი, რომ ვამბობ, მე ვგულისხმობ — სიკვდილის შემდეგ, როგორც სიტყვა გვანიშნებს ჩვენი, რადგან სიცოცხლეში ეს გამორიცხულია; და რაკი სიცოცხლეში წმინდა სახით ვერას შევიცნობთ, ორიდან ერთი უნდა ვაღიაროთ უთუოდ: ან, საერთოდ, ვერასოდეს შევიძენთ ცოდნას, ანდა მხოლოდ სიკვდილის შემდეგ, როცა სული საბოლოოდ ეყრება სხეულს და თავის თავში რჩება მარტოდენ. როგორც ჩანს, სიცოცხლეშიც მხოლოდ მაშინ მივუახლოვდებით ჭეშმარიტებას, როცა იმდენად დავშორდებით სხეულს, რომ მხოლოდ აუცილებლობა თუ გვაიძულებს საქმე ვიქონიოთ



მასთან, როცა სხეულის ბუნებით კი არ ავივსებით და გავისვრებით, პირიქით, ჩვენს სიწმინდეს დავიცავთ მისგან, დავიცავთ მანამ, სანამ თვით ღმერთი არ აგვხსნის ბორკილებს; და მაშინ, სხეულის დამთხვეულობისგან ასე წმინდად თავდახსნილები ჩვენსავე მსგავსთა სირას[2] შევერთვით და შევიცნობთ ჩვენსავე მიერ[3] ყოველივე წმინდას, რომლის სახელი, შესაძლოა, ჭეშმარიტებაა თვითონ. რადგან უფლის განგებით, უწმინდური ვერასოდეს გაეკარება წმინდას. ჩემის აზრით, ასე უნდა ფიქრობდნენ, ასე უნდა საუბრობდნენ ერთმანეთს შორის სიბრძნის ჭეშმარიტი ტრფიალნი. რას იტყვი, სიმია?

— მართალს ბრძანებ, ჩემო სოკრატე.

## XII

— და თუ ეს მართალია, ჩემო მეგობარო, — თქვა სოკრატემ, — ყველას სულში, ვინც მივა იქ, საცა მე მივალ ახლა, უნდა ღვიოდეს დიდი იმედი იმისა, რომ იმქვეყნად უფრო უმალ, ვიდრე სხვაგან სადმე, ჰპოვებს მას, რასაც ასეთის რუდუნებით დაეძებდა ამ სიცოცხლეში. ამიტომ აწ ნაბრძანები გარდასახლების გზაზე მიმავალს თან მიმყვება კეთილი იმედი, და მე კი არა მარტო, ეს იმედი თან წაჰყვება ყველას, ვინც ფიქრობს, რომ განწმინდა და განამზადა თავისი აზრი.

— ჭეშმარიტად, — თქვა სიმიამ.

— ხოლო რა არის განწმენდა, როდის ვიწმინდებით ჩვენ, თუ არა მაშინ, როცა, ძველი გადმოცემისა[1] არ იყოს, სულს რაც შეიძლება უფრო მეტად ვაშორებთ სხეულს, როცა ვაჩვევთ სხეულისაგან ყოველმხრივ ჯმნულსა და თავმოზღუდულს, შეძლებისამებრ, შეკრბეს, შეიკრას და შესახლდეს

საკუთარ თავში და ეგოს ასე, როგორც აწმყო, ისე მყოფად სიცოცხლეშიაც, თავის თავში ოდენ შთენილი, სხეულის მძიმე ბორკილთაგან თავდახსნილი და თავისუფალი?

— სრული სიმართლეა, — თქვა მან.

— ამრიგად, სიკვდილს ჩვენ ვუწოდებთ სულის გაყრას და განშორებას სხეულისაგან, არა?

— რა თქმა უნდა.

— მაგრამ ვინ ესწრაფვის ამას, თუ არა ჭეშმარიტი ფილოსოფოსი, ვისი ზრუნვის საგანსაც სხეულისაგან სულის გაყრა და განშორება შეადგენს მხოლოდ? რას იტყვი, განა ის არ ესწრაფვის?

— როგორც ჩანს.

— და, როგორც ადრე გეუბნებოდი, განა სასაცილო არ იქნებოდა ასეთი რამ: მთელი სიცოცხლის განმავლობაში იმისათვის ემზადებოდეს კაცი, როგორმე მივუახლოვდე სიკვდილსო და მერე, როცა სიკვდილი თვითონვე მიადგება კარზე, დრტვინვით ხვდებოდეს მას?

— რა თქმა უნდა.

— და, მართლაც, ჩემო სიმია, ჭეშმარიტი ფილოსოფოსნი სიკვდილისთვის ზრუნავენ მხოლოდ და კაცთა შორის ყველაზე ნაკლებად სწორედ ისინი უფრთხიან მას. აბა დაფიქრდი: თუკი გამუდმებით მტრობენ სხეულს, თუკი ცდილობენ მათი სული თავის თავში დარჩეს მარტოკა, დრტვინვით რატომღა შეხვდებიან კარს მომდგარ სიკვდილს? განა დიდი სიშლეგე არ იქნება, რომ ისინი ჭმუნვით აღვსილნი მიდიოდნენ იქ, სადაც იმედოვნებენ, მისვლისთანავე ეზიარონ მას, რასაც ნატრობდნენ მთელი სიცოცხლის განმავლობაში? ხოლო ნატრობდნენ



ისინი სიბრძნეს და მათთვის ეგზომ საძულველი სხეულისგან თავის დაღწევას. კაცთაგან ბევრი, საყვარელი არსების, მეუღლის ან ვაჟის დამკარგავი, ნებაყოფლობით ჩასულა ჰადესს, რადგან იმედი ჰქონდა, რომ იქ იხილავდა და შეეყრებოდა მას, ვინც ასე ძლიერ უყვარდა[2]. და ნუთუ ის, ვისაც მართლა უყვარს სიბრძნე, ვისაც გულში უღვივის იგივე იმედი, რომ მხოლოდ ჰადესში და არა სხვაგან ეზიარება მას, ვიმეორებ, ნუთუ მაინცადამაინც ის შეხვდება დრტვინვით კარს მომდგარ სიკვდილს და ჭმუნვით აღვსილი ჩავა ჰადესში? არა, ჩემო მეგობარო, უნდა ვიფიქროთ, რომ, თუ მართლაც ჭეშმარიტი ფილოსოფოსია, ის სიხარულით მიაშურებს ჰადესს, რადგან ღრმად იქნება დარწმუნებული, რომ მხოლოდ იქ ჰპოვებს სიბრძნეს მისი წმინდა სახით და არა სხვაგან. და თუ ეს მართლაც ასეა, ჩემი წეღანდელი თქმისა არ იყოს, განა დიდი სიშლეგე არ იქნება, რომ ეგ კაცი უფრთხოდეს სიკვდილს?

— მართლაც რომ დიდი სიშლეგე იქნება, ვიფიცავ ზევსს, — თქვა სიმიამ.

## XIII

— ამრიგად, ყოველთვის, როცა იხილავ კაცს, რომელიც დრტვინვით ეგებება კარს მომდგარ სიკვდილს, ეს იქნება უტყუარი საბუთი იმისა, რომ შენს წინ სიბრძნის ტრფიალი კი არ დგას, არამედ სხეულის[1] და არა მარტო სხეულის, ალბათ, სიმდიდრისაც და პატივისაც — ან ორთავესი ერთად, ან ერთ-ერთისა მაინც.

— მართალს ბრძანებ, — თქვა მან.

— ახლა მითხარი, ჩემო სიმია, ის, რასაც სიმამაცეს უწოდებენ, განა ფილოსოფოსთ არ შეჰფერის უპირატესად?

— რასაკვირველია, — მიუგო მან.

— თავდაჭერილობისთვის რაღას იტყვი, თავდაჭერილობისთვის, რომელიც, უმრავლესობის აზრით, სხვა არა არის რა, თუ არა ვნება-სურვილთა სიძულვილი და დაურვება? განა ესიც იმ ადამიანთა თვისებას არ შეადგენს მხოლოდ, რომელნიც არად აგდებენ სხეულს და სიბრძნის ტრფიალში ხედავენ სიცოცხლის აზრს?

—უცილობლად, — თქვა მან.

— რადგან, თუ დაუკვირდები სხვა კაცთა სიმამაცეს და თავდაჭერილობას, უცნაურად გეჩვენება ისინი.

— ეგ როგორ, სოკრატე?

— იცი თუ არა შენ, რომ სხვანი უდიდეს ბოროტებად მიიჩნევენ სიკვდილს? — ჰკითხა სოკრატემ.

— ვიცი, — მიუგო მან.

— მაშასადამე, როცა ისინი მამაცურად ხვდებიან სიკვდილს, მხოლოდ იმიტომ, რომ შიშობენ, უფრო დიდი ბოროტება არ დაგვატყდესო თავს.

— აგრეა.

— ამრიგად, ფილოსოფოსთა გამოკლებით, ყველა სხვა კაცის სიმამაცე შიშისგან იღებს დასაბამს, თუმცა სისულელეა, სიმამაცის სათავედ შიში და სიმხდალე მიაჩნდეს კაცს.

— მართლაც რომ სისულელეა.

— და მასვე ვიტყვით თავდაჭერილთათვის: განა მათაც იგივე არ მოსდით? განა მათი თავდაჭერილობაც თავაშვებულობისაგან არ წარმოსდგება? ჩვენ ვამბობთ, რომ ეს შეუძლებელია, მაგრამ სწორედ თავაშვებულობაში ძევს მათი ფუჭი თავდაჭერილობის სათავე. მართლაც, ერთი სიამოვნებისაგან მხოლოდ იმიტომ იკავებენ თავს, რომ შიშობენ არ დაჰკარგონ მეორე, რომელსაც ასე ეტრფიან და ემონებიან. და თუმცა ვნებათაგან ძლეულს თავაშვებულს უწოდებენ ისინი, თვითონ მხოლოდ იმიტომ იურვებენ ერთ ვნებას, რათა სავსებით მინებდნენ მეორეს, რომელიც თავის ნებაზე ათამაშებს მათ. ეს კი მხოლოდ იმას მოწმობს, რომ მათი თავდაჭერილობა თავაშვებულობისაგან იღებს დასაბამს.

— სწორია.

— მაგრამ, ჩემო ნეტარო სიმია, იქ, სადაც სათნოებას ეხება საქმე, მართებული როდია ისეთი სახის გაცვლა-გამოცვლა, როცა, მონეტების მსგავსად, სიამოვნებას სიამოვნებაზე ცვლიან, მწუხარებას—მწუხარებაზე, შიშს—შიშზე, უდიდესს—უმცირესზე. რადგან სიბრძნეა ერთადერთი ჭეშმარიტი მონეტა, რომელზედაც ყველაფერი ეს უნდა გაიცვალოს. მხოლოდ სიბრძნით იყიდება და გაიყიდება ყოველი: სიმამაცე, თავდაჭერილობა, სამართლიანობა; მოკლედ რომ ვთქვათ, ჭეშმარიტი სათნოება განუყრელია სიბრძნისაგან, სიამოვნების, შიშის და სხვა მისთანათა მიუხედავად. მაგრამ თუ სათნოება სიბრძნესთან არაა წილნაყარი და ისეა ქცეული გაცვლა-გამოცვლის საგნად, მაშინ ის სათნოება კი არა, მხოლოდ ჩრდილია სათნოებისა, მაშინ ის მონური სათნოებაა, რომელსაც ჯანსაღი და ჭეშმარიტი არა გააჩნია რა. რადგან ჯანსაღი ამ შემთხვევაში ვნებათაგან განწმენდას გულისხმობს და თავდაჭერილობა, სამართლიანობა, სიმამაცე და თვით სიბრძნეც განწმენდის საშუალებებს წარმოადგენენ[2]. და, მე მგონია, მაღლად მხედნი იყვნენ ისინი, ვინც მისტერიები დაგვიდგინა ჩვენ: მართლაც ოდითგანვე ბუნდოვანი ნიშნებით გვანიშნებენ, რომ ის, ვინც განუწმენდლად და უზიარებლად ჩავა ჰადესში, უწმინდურების მწვირეში დაეფლობა უთუოდ, ხოლო განწმენდილი და ზიარებული

უკვდავთა შორის დაიდებს ბინას. მისტერიათა გამრიგენი გვეუბნებიან: მრავალნი არიან ჩინებულ, ხოლო მცირედნი რჩეულ[3]. ჩემის აზრით, ამ მცირერიცხოვან რჩეულთა დასს ჭეშმარიტი ფილოსოფოსნი შეადგენენ მხოლოდ. მე კი ყველაფერს ვაკეთებდი იმისათვის, რომ არაფერში ჩამოვრჩენოდი მათ. ეს იყო ჩემი სიცოცხლის მიზანი; მაგრამ წრფელი იყო თუ არა იგი? მივაღწიე თუ არა მას? მე მგონია, ეს სულ მალე გაცხადდება ჩემთვის, როცა, ღვთის შეწევნით, მივაღწევ ჰადესს. აჰა, ჩემო სიმია და ჩემო კებეს, ყველაფერი, რითაც ვაპირებდი თქვენს წინაშე მემართლა თავი და მეთქვა, ასე უდრტვინველად რატომ ვტოვებ მეგობრებს და პატრონებს ჩემსას: მე ხომ მწამს, რომ არანაკლებ კეთილ პატრონებს და მეგობრებს ვჰპოვებ იქ. მართალია, ბევრს ნაკლებსარწმუნოდ ეჩვენება ჩემი სიტყვები, მაგრამ თქვენ მაინც თუ დაგარწმუნე და უკეთაც დაგარწმუნეთ, ვიდრე ათენელი მსაჯულნი, მე ესეც მეყოფა.

## XIV

როცა სოკრატე ლაპარაკს მორჩა, კებესმა თქვა: — მე მგონია, შენ ყველაფერი თქვი და კარგადაც თქვი, ჩემო სოკრატე, მაგრამ კაცნი ეჭვის თვალით უყურებენ ერთ რამეს, კერძოდ მას, რაც სულის შესახებ ითქვა. რადგან, მათის აზრით, სხეულს რომ ეყრება, სული წყვეტს არსებობას და კაცის სიკვდილისთანავე ისიც იშლება და იღუპება. სხეულს გაყრილი, სხეულს განშორებული სული მყისვე განქარდება სუნთქვასა თუ კვამლის დარად და არარაობას ერთვის. ცხადია, ცალკე რომ არსებობდეს, მხოლოდ თავის თავში რომ არსებობდეს, იმ ბოროტებათაგან თავდახსნილი და თავისუფალი, რომლე-



ბიც წეღან დაგვიხატე, ჩვენ ჭეშმარიტებად მივიჩნევდით შენს სიტყვებს და ეს იქნებოდა დიდი და ნათელი იმედი ჩვენი. მაგრამ ის, რომ სული კაცის სიკვდილის შემდეგაც განაგრძობს არსებობას და ინარჩუნებს ძალას და აზრს, ჯერ კიდევ ბევრ მტკიცებას და დასაბუთებას მოითხოვს.

— შენ მართალი ხარ, კებეს, — თქვა სოკრატემ, — მაგრამ რა ვქნათ, ხომ არ გსურს ვისაუბროთ და ვნახოთ, მართლა ასეა ეს თუ არაა ასე?

— ო, როგორის სიამოვნებით მოვისმენდი შენს აზრს ყოველივე ამის შესახებ, — მიუგო კებესმა.

— მე მგონია, ვერავინ, — თქვა სოკრატემ, — ვინც არ უნდა მისმენდეს ახლა, თვით კომიკოსი პოეტიც კი, ვერ იტყვის, რომ ამაოდ ვლაყბობ[1] და ვლაპარაკობ მასზე, რაზეც, საერთოდ, არ უნდა ლაპარაკობდეს კაცი და თუ შენც ასე გგონია, დავიწყოთ ბარემ.

## XV

ჯერ ეს ვნახოთ: მიცვალებულთა სულნი მართლა ჰგიან ჰადესში თუ არა ჰგიან? არსებობს ძველი გადმოცემა[1], რომელიც უკვე ვახსენეთ და რომელიც ამბობს, რომ აქედან წასულთა სულნი იქ აგრძელებენ არსებობას და მერე უკანვე ბრუნდებიან, რათა მკვდართაგან აღდგნენ ცოცხალნი. და თუ ეს ასეა, თუ კაცნი სიკვდილის შემდეგ ახალი სიცოცხლისათვის იბადებიან, აქედან მხოლოდ ის შეგვიძლია დავასკვნათ, რომ ჩვენი სულნი ჰგიან ჰადესში. რადგან, ცხადია, უკან ვეღარ მობრუნდებოდნენ, ჰადესში რომ არ აგრძელებდნენ არსებობას. და თუ ვირწმუნებთ, რომ ცოცხალნი მკვდართაგან იბადებიან, მარტოდენ ესეც იკმარებდა ჰადესში სულთა არსებობის და-

სამტკიცებლად. ხოლო თუ ამას ვერ ვირწმუნებთ, სხვა საბუთს უნდა დავუწყოთ ძებნა.

— რა თქმა უნდა, — თქვა კებესმა.

— მაგრამ მარტო კაცთაკენ ნუკი მიმართავ მზერას, თუ გინდა უფრო ადვილად ირწმუნო ეგ, არამედ ყველა ცხოველისა და მცენარისკენ, ერთის სიტყვით, ყველაფრისკენ, რაც იბადება. ჩვენ ვნახავთ, რომ ერთნაირად იბადება ყოველი არსი; ეს კი ასე უნდა გვესმოდეს: ყველაფერი, რაც იბადება, თავისი მოპირისპირესგან იბადება მხოლოდდამხოლოდ, რამდენადაც მას თავისი მოპირისპირე მოეძებნება. ასე მაგალითად, მშვენიერს მახინჯი უპირისპირდება, სამართლიანს — უსამართლო და ასე შემდეგ, შეიძლებოდა ათასი მსგავსი მაგალითის დასახელება. ახლა ვნახოთ, აუცილებელია თუ არა, რომ ის, რასაც მოპირისპირე მოეძებნება, სხვისგან კი არა, ამ მოპირისპირესგან იბადებოდეს მხოლოდ? მაგალითად, როცა რაიმე დიდი ხდება, აუცილებლად იგულისხმება თუ არა, რომ ვიდრე დიდი გახდებოდა, პატარა იყო იგი?

— დიახ.

— ხოლო როცა რამე პატარავდება, იგულისხმება თუ არა, რომ დიდი იყო დაპატარავებამდე?

— იგულისხმება.

— სწორედ ასევე, უფრო მძლავრისგან წარმოსდგება უფრო სუსტი, უფრო ნელისგან კი — უფრო სწრაფი, არა?

— რა თქმა უნდა.

— კეთილი და პატიოსანი; განა უარესიც უკეთესისგან არ წარმოსდგება, ხოლო უფრო სამართლიანი — უფრო უსამართლოსგან?

— რასაკვირველია.



— ამრიგად, — თქვა სოკრატემ, — ჩვენ საკმარისად დავამტკიცეთ, რომ ყველაფერი, რაც იბადება, თავისი მოპირისპირესგან იბადება მხოლოდ.

— საკმარისად.

— მაგრამ, რას იტყვი, ყოველ ამ მოპირისპირე წყვილს შორის ძევს თუ არა ერთგვარი შუალედური ფენომენი ორი დაბადების სახით, რომელთაგან ერთს პირველი მოპირისპირედან მეორე მოპირისპირესკენ მივყავართ, ხოლო მეორეს, პირუკუ, მეორიდან პირველისაკენ. უფრო დიდსა და უფრო პატარას შორის მატება ძევს და კლება. სწორედ მატებას მივყავართ პატარიდან დიდისკენ, ხოლო დიდიდან პატარისკენ — კლებას.

— დიახ, — თქვა მან.

— განა მასვე არ ვიტყვით, როცა გაყოფას და შეერთებას, გაცივებას და გათბობას ან სხვა მათს მსგავსთ ეხება საქმე? და თუმცა ზოგიერთისთვის სახელი არც კი მოგვეძებნება, ჩვენ გვწამს, რომ გამონაკლისს არც ისინი წარმოადგენენ იმ კანონიდან, რომლის მიხედვითაც ერთი მეორისგან იბადება და ერთი მეორეში გადადის შუალედური ფენომენის საშუალებით.

— რა თქმა უნდა, — თქვა კებესმა.

## XVI

— განვაგრძოთ, — თქვა სოკრატემ, — სიცოცხლესაც უპირისპირდება თუ არა რაღაც, ისევე როგორც ღვიძილს უპირისპირდება ძილი?

— უპირისპირდება, — მიუგო მან.

— რა?

— სიკვდილი, — თქვა კებესმა.

— და, რაკი უპირისპირდება, ცხადია, ერთი მეორისგან იღებს დასაბამს, ცხადია, მათ შორისაც ძევს შუალედური ფენომენი, რომლითაც ერთი მეორეში გადადის, არა?

— რა თქმა უნდა.

— ახლა მე შენ დაგისახელებ მოპირისპირეთა ერთ წყვილს, რომელიც წეღანაც ვახსენე, — განაგრძო სოკრატემ, — და იმ ორ დაბადებასაც, ერთმანეთში რომ გადაჰყავს ისინი. შენ კი მეორე წყვილი დამისახელე. მე ვგულისხმობ ძილსა და ღვიძილს. ძილისგან ღვიძილი იღებს დასაბამს, ღვიძილისგან კი — ძილი. ხოლო რაც შეეხება ორ დაბადებას, დაძინებაა ერთის სახელი, მეორესი — გამოღვიძება. გაკმაყოფილებს თუ არა ეს?

— სავსებით.

— მაშინ, — განაგრძო სოკრატემ, — იგივე მითხარი სიცოცხლის და სიკვდილისთვისაც. ამბობ თუ არა შენ, რომ ისინი ერთმანეთს უპირისპირდებიან?

— ვამბობ.

— და რომ ერთმანეთისგან იბადებიან?

— დიახ.

— მაშ, ისიც თქვი, რა იბადება ცოცხლისგან?

— მკვდარი, — მიუგო კებესმა.

— მკვდრისგან?

— მეტი რა გზა მაქვს, უნდა ვაღიარო ცოცხალი-მეთქი.

— ამრიგად, მკვდართაგან იბადება ყველა ცოცხალი, ყველა სულდგმული, კებეს.

— როგორც ჩანს, — თქვა კებესმა.

— მაშასადამე, — განაგრძო სოკრატემ, — ჩვენი სულნი ჰყვიან ჰადესში.



— აგრე გამოდის.

— იმ ორი დაბადებისთვის რაღას იტყვი, რომელსაც ერთმანეთში გადაჰყავს ისინი? ერთი მაინც ხომ ცხადია ჩვენთვის? მე ვგულისხმობ გარდაცვალებას.

— ცხადია, — მიუგო კებესმა.

— მერედა რა ვქნათ? ვაღიაროთ, რომ არსებობს მეორე დაბადებაც, თუ მაინცდამაინც აქ კოჭლობს ბუნება? განა გარდაცვალებას მეორე დაბადება არ უნდა უპირისპირდებოდეს უთუოდ?

— რა თქმა უნდა, — თქვა მან.

— მაინც რომელი?

— აღდგომა.

— და თუ ეს ასეა, — თქვა სოკრატემ, — მაშ, აღდგომა ყოფილა ის დაბადება, რომელიც მკვდართაგან აღადგენს ცოცხალთ.

— ჭეშმარიტად.

— ამრიგად, ჩვენ შევთანხმდით უკვე, რომ ცოცხალნი მკვდართაგან იბადებიან, ისევე როგორც ცოცხალთაგან — მკვდარნი[1]. ეს კი სავსებით საკმარისია იმის დასამტკიცებლად, რომ ჩვენი სულები სიკვდილის შემდეგაც არსებობენ სადღაც, საიდანაც ახალი სიცოცხლისათვის ბრუნდებიან უკან.

— მე მგონია, სოკრატე, — თქვა კებესმა, — ჩვენის შეთანხმებიდან გარდუვალად გამომდინარეობს ეგ.

## XVII

— მე კი მგონია, თუ დაუკვირდები, ნახავ, რომ ჩვენ სავსებით მართებულად მივედით ამ დასკვნამდე, კებეს, — თქვა სოკრატემ. — მართლაც, მოპირისპირე წყვილთაგან ერთი მეო-

რეს რომ არ ჰბადებდეს, ერთი მეორეში რომ არ გადადიოდეს წრიული გზით და იყოს მხოლოდ სწორხაზოვანი, ცალმხრივი გადასვლა ერთისა მეორეში, გარნა არა პირუკუ, მეორისა — პირველში, გესმის თუ არა, ბოლოს და ბოლოს, რა მოჰყვებოდა ამას. ყველაფერი გაერთფეროვნდებოდა, ყველაფერი ერთ მდგომარეობაში გაქვავდებოდა და აღარაფერი დაიბადებოდა ქვეყნად.

— რას ამბობ? — ჰკითხა კებესმა.

—ისეთს არაფერს, რომ გაგება გაგიჭირდეს, — მიუგო სოკრატემ, — იცი რა მინდა გითხრა? რომ იყოს მხოლოდ დაძინება და, მის საპირისპიროდ, აღარ იყოს გამოღვიძება, რომელსაც ძილიდან ღვიძილში გადავყავართ, როგორ გგონია, უაზრობად იქცეოდა თუ არა მითი ენდიმიონის[1] შესახებ? რადგან ყველაფერი ენდიმიონს დაემსგავსებოდა, საღათას ძილით მოცულს. სწორედ ასევე, ყველაფერი რომ ერთდებოდეს და აღარ ითიშებოდეს მერე, კოსმოსის ნაცვლად მივიღებდით ქაოსს, რომელშიც, ანაქსაგორას სიტყვებით რომ ვთქვათ[2], „ყველა საგანი ერთმანეთშია აღრეული“. და კიდევ ერთი მაგალითი, ჩემო ძვირფასო კებეს, სიცოცხლესთან წილნაყარი ყველა არსი რომ კვდებოდეს მხოლოდ, მკვდარი კი სამუდამოდ მკვდრად რჩებოდეს და აღარ დგებოდეს სიცოცხლისათვის, რას იტყვი, განა ყველაფერს სიკვდილი არ შთანთქავდა ბოლოს და ბოლოს? განა დარჩებოდა ქვეყნად ცოცხალი? რადგან თუ ცოცხალი სხვა რამისგან იბადება და არა მკვდრისგან, და უკვდავი არაა ცოცხალი, რითღა დაიხსნის თავს სიკვდილისგან?

— ვერაფრით, სოკრატე, — თქვა კებესმა, — და, უნდა გითხრა, რომ შენი სიტყვები ურყევ ჭეშმარიტებად მიმაჩნია მე.



— და მეც, კებეს, — განაგრძო სოკრატემ, — ამიტომ ვფიქრობ, არ შევმცდარვართ, როცა შევთანხმდით, რომ არსებობს აღდგომა, რომ ცოცხალნი მკვდართაგან იბადებიან, რომ მიცვალებულთა სულნი არ წყვეტენ არსებობას და რომ კეთილთა ხვედრი გაცილებით უკეთესია ბოროტთა ხვედრზე[3].

## XVIII

— ეგეც არ იყოს, სოკრატე, — სიტყვა ჩამოართვა კებესმა, — ყოველივე ეს უშუალოდ გამომდინარეობს ერთი შენი დებულებიდანაც, რომელსაც ხშირად გვიმეორებდი: სწავლა მოგონებააო მხოლოდ, სხვა არაფერი. და თუ ეს ასეა, ჩვენ შეგვიძლია დავასკვნათ, რომ ის, რასაც ახლა ვიგონებთ, ოდესღაც უნდა გვცოდნოდა უკვე. ეს კი შეუძლებელი იქნებოდა, ჩვენს სულს რომ სადმე არ ეარსება, სხეულს შეიმოსდა სანამ კაცისას. ამრიგად, ეს ერთხელ კიდევ მოწმობს, რომ სული უკვდავია.

— კი მაგრამ, კებეს, როგორ ამტკიცებ ამას? — გააწყვეტინა სიმიამ, — თუ შეიძლება, გამახსენე, რადგან ვერ ვიტყვი, რომ ამჟამად კარგად მახსოვდეს ეგ.

— სულ უბრალოდ, — მიუგო კებესმა, — ერთ საბუთს მოგიყვან მხოლოდ, მაგრამ ბევრზე უკეთესს: როცა კაცს კითხვას უსვამენ, და სწორადაც უსვამენ, ის თავისით პოულობს ხოლმე სწორ პასუხს მასზე, მაგრამ როგორ შეძლებდა ამას, თანდაყოლილი ცოდნა რომ არ გააჩნდეს და საღი მსჯელობის უნარი? და მერე, საკმარისია გეომეტრიულ ფიგურებთან ან სხვა მათის მსგავს რამესთან მიიყვანო კაცი და შენთვის მყისვე ცხადი გახდება, რომ ეს ასეა სწორედ[1].

— ხოლო თუ აქაც არ გვეთანხმები, ჩემო სიმია, — თქვა

სოკრატემ, — ვნახოთ, დაგვეთანხმები თუ არა, როცა ას
მივუდგებით საკითხს: ეჭვი ხომ არ გეპარება იმაში, რომ სწ
ვლა მოგონებაა მხოლოდ?

— ეჭვი მეპარება-მეთქი, ვერ ვიტყვი მაგას, — მიუგ
სიმიამ, — მაგრამ მე მინდა გავიგო, რა არის ის, რაზედა
ემსჯელობთ, მინდა გავიგო, რა არის მოგონება? და თუმც
კებესის სიტყვამ ბევრი რამ გამახსენა და თითქმის დამარწ
მუნა კიდეც, მაინც დიდის სიამოვნებით მოვისმენდი, რა
იტყვი შენ?

— აი რას, — თქვა სოკრატემ, — ყველა ჩვენგანს, ცხ
დია, სჯერა, რომ ის, რასაც ახლა ვიგონებთ, ოდესღაც უნდ
გვცოდნოდა უკვე.

— რა თქმა უნდა, — მიუგო მან.

— მაგრამ გვჯერა თუ არა ისიც, რომ ცოდნა მოგონებ
მხოლოდ, როცა ასეთი გზით მოდის ჩვენთან? ასეთი გზით
რომ ვამბობ, მე მინდა ვთქვა: თუ კაცი, რომელიც ხედავ
ისმენს ან სხვაგვარად აღიქვამს რამეს, არა მარტო მას შე
ცნობს, რასაც აღიქვამს, არამედ, ამასთან, დაფიქრდება მეო
რე რამეზეც, რისი ცოდნაც მისთვის სულ სხვაა, ვიდრე პი
რველის, როგორ გგონია, განა მართალნი არ ვიქნებით, თ
ვიტყვით, რომ ამ კაცს მოაგონდა, ის, რაზეც დაფიქრდა?

— რას ამბობ, არ მესმის.

— აი, რას: ხომ სხვაა სცნობდე კაცს და სხვა — სცნო
ბდე ლირას?

— რა საკითხავია?

— კი მაგრამ, — თქვა სოკრატემ, — ნუთუ არ იცი შე
რას განიცდიან მიჯნურნი სატრფოს ლირის, სამოსის ა
სხვა რამის დანახვისას? იცნობენ თუ არა ლირას, მათ სულშ
მყისვე ამოტივტივდება ხატება ლირის პატრონის. აი, რ



არის მოგონება. სწორედ ასევე, როცა ხშირად ვხედავთ სიმიას, უნებურად გვახსენდება კებესი. შეიძლებოდა ათასი მსგავსი მაგალითის დასახელება.

— ათასის, ვიფიცავ ზევსს, — თქვა სიმიამ.

— ამრიგად, — განაგრძო სოკრატემ, — ყველაფერ ამას ჩვენ მოგონებას ვუწოდებთ, განსაკუთრებით მაშინ, როცა საქმე ეხება საგნებს, რომელნიც დროის სიშორისა თუ დაუდევრობის ჩვენის წყალობით დიდი ხანია დავიწყებას მიეცნენ უკვე.

— რა თქმა უნდა.

— და მერე, — თქვა მან, — შეიძლება თუ არა ცხენის ან ლირის გამოსახულებამ კაცი გაგვახსენოს, ხოლო სიმიას გამოსახულებამ — კებესი?

— შეიძლება.

— მაგრამ თუ შეიძლება სიმიას გამოსახულებამ სიმია გაგვახსენოს თვითონ?

— ცხადია, ესეც შეიძლება, — მიუგო მან.

## XIX

— მაშასადამე, მოგონებას ხან საგანთა მსგავსება იწვევს, ხან არამსგავსება მათი.

— აგრეა.

— მაგრამ როცა კაცი მსგავსების საფუძველზე იგონებს რამეს, როგორ გგონია, მოგონებასთან ერთად უთუოდ აღეძვრის თუ არა აზრი, რომ მოცემული საგანი ან ზედმიწევნით ჰგავს მეორე საგანს, რომელსაც იგონებს, ან ასეთი მსგავსებისათვის რაღაც აკლია მას?

— უთუოდ აღეძვრის, — თქვა სიმიამ.

— ახლა დაუკვირდი, — უთხრა სოკრატემ, — ასეა თუ

არა ეს: ჩვენ ხომ ვამბობთ, რომ ტოლობა არის რაღაც? მე როდი ვლაპარაკობ ტოლობაზე ხის ერთსა და მეორე ნაჭერს, ან ერთ ქვასა და მეორე ქვას შორის; არა, მე ვგულისხმობ ტოლობას, საგანთა ტოლობის გარეშე არსებულს, ტოლობას თავის თავში. რას ვიტყვით ამ ტოლობისათვის, არის ის რაღაც თუ არა არის რა?

— ცხადია, ვიტყვით, ვიფიცავ ზევსს, რომ ის არის რაღაც, — თქვა სიმიამ.

— თუ ვიცით მაინც, რა არის ის?

— რა თქმა უნდა, — მიუგო მან.

— კი მაგრამ, საიდან მივიღეთ მაგ ტოლობის ცოდნა, თუ არა იმ საგნებიდან, რომლებზეც წეღან ვლაპარაკობდით? აი, რა მინდა გითხრა: ხის ტოლი ნაჭრების, ტოლი ქვების თუ სხვა ტოლი საგნების ჭვრეტიდან ჩვენ დაგვებადა იდეა იმ ტოლობისა, რომელიც ხის ნაჭრების ან ქვების ტოლობა კი არაა, განსხვავებულია მისგან. თუ შენ ვერ ხედავ მას, ამ სხვაობას? ერთსაც დაუკვირდი: ხის ტოლი ნაჭრები ან ტოლი ქვები, ყოველგვარი ცვლილების გარეშეც, ზოგჯერ ტოლად გვეჩვენება, ზოგჯერ კი არა.

— დიახ.

— კეთილი და პატიოსანი. მაგრამ განა შეიძლება ტოლი თავის თავში უტოლოდ გვეჩვენოს ოდესმე, ხოლო ტოლობა — უტოლობად?

— არასდროს, სოკრატე.

— ამრიგად, ერთია საგანთა ტოლობა და მეორე — ტოლობა თავის თავში, არა? — ჰკითხა მან.

— როგორც ჩანს.

— მაგრამ, — განაგრძო მან, — განა სწორედ ამ უკანა-



სკნელი ტოლობისაგან განსხვავებული ტოლი საგნების წყალობით არ ეზიარე შენ თავისთავში არსებული ტოლობის ცოდნას?

— სრული სიმართლეა, — მიუგო სიმიამ.

— მაშინ, როცა ეს ტოლობა საგანთა ტოლობას ჰგავდა ან არა ჰგავდა მას?

— რა თქმა უნდა.

— თუმცა, ეს რა მოსატანია? — თქვა სოკრატემ, — როცა შენ ჭვრეტ რაიმე საგანს და მისი მჭვრეტელი წარმოიდგენ მეორეს, სულ ერთია, პირველის მსგავს თუ არამსგავს საგანს, ამ წარმოდგენას მოგონება ერქმევა მაინც.

— რასაკვირველია.

— მაგრამ რას ვიტყვით, — განაგრძო სოკრატემ, — როცა საქმე ეხება ხის ტოლ ნაჭრებს და, საერთოდ, ყველა ტოლ საგანს, რომლებზეც წეღან ვლაპარაკობდით? მათი ტოლობა სწორედ ისე წარმოგვიდგება ჩვენ, როგორც ტოლობა თავის თავში თუ ასეთი ტოლობისათვის რაღაც აკლიათ მათ?

— აკლიათ და ბლომადაც აკლიათ,—მიუგო სიმიამ.

— ამრიგად, თუ კაცი ხედავს რაიმე საგანს და ასე ფიქრობს: საგანი, რომელსაც მე ვხედავ ახლა, ილტვის გაუტოლდეს მეორე საგანს, მაგრამ ამისთვის მას რაღაც აკლია, მიტომაც არ ძალუძს ზედმიწევნით ისეთი იყოს, როგორიც მეორეა და, მაშასადამე, განსხვავდება მისგან, — ჩვენ უდავოდ დავასკვნით, რომ ამ კაცს, უთუოდ, ადრე უნდა სცოდნოდა მეორე საგანი, რომელსაც, მისი აზრით, თუმცა არა ზედმიწევნით, მაინც ჰგავს პირველი.

— აუცილებლად.

— განა იგივე არ მოგვდის ჩვენ, როცა საქმე გვაქვს ტოლ

საგნებთან, ერთის მხრივ, და ტოლობასთან თავის თავში, მეორეს მხრივ?

— სავსებით.

— ამრიგად, ტოლობა თავის თავში უთუოდ უნდა გვცოდნოდა მანამ, სანამ პირველად ვიხილავდით ტოლ საგნებს და ვიფიქრებდით, რომ ყოველი მათგანი ილტვის სრული ტოლობისაკენ, თუმცა ამისთვის ბევრი რამ აკლია მათ.

— აგრეა.

— მაგრამ ისიც უნდა ვაღიაროთ, რომ სხვა გზით კი არ მივსულვართ ამ აზრამდე, და არც შეგვეძლო მივსულიყავით, არამედ მხოლოდ ხედვის, შეხებისა თუ სხვა გრძნობადი აღქმის გზით; ჩემის აზრით, ეს სულ ერთია.

— მართლაც, სულ ერთია, სოკრატე, ყოველ შემთხვევაში იმის ნათელსაყოფად, რის ნათელყოფასაც ჩვენ ვცდილობთ ახლა.

— მაშასადამე, მხოლოდ შეგრძნებათა გზით თუ მივა კაცი იმ აზრამდე, რომ ყველა ტოლობა, რომელიც გრძნობებით აღიქმება, სრული ტოლობისკენ ილტვის, თუმცა ამისთვის ბევრი რამ აკლია მას. ასეა, არა?

— ასეა.

— ამიტომ, ვიდრე ხედვის, სმენის თუ სხვა გრძნობის ნიჭი მოგვეცემოდა, ჩვენ სადღაც უნდა ვზიარებოდით თავის თავში არსებული ტოლობის ცოდნას, რაკი გრძნობებით აღქმულ ყველა ტოლ საგანს უნებურად ვაკავშირებთ მასთან და ვასკვნით, რომ, თუმცა თვითეული მათგანი ილტვის სრული ტოლობისაკენ, მაინც ვერასდროს მისწვდება მას.

— ეგ უშუალოდ გამომდინარეობს ზემოთქმულიდან, ჩემო სოკრატე.



— რას იტყვი, განა დაბადებისთანავე არ მოგვეცა ჩვენ ხედვის, სმენის თუ სხვა გრძნობის ნიჭი?

— დაბადებისთანავე.

— მაგრამ ხომ ითქვა უკვე, რომ მანამდე უნდა ვზიარებოდით თავის თავში არსებული ტოლობის ცოდნას?

— დიახ.

— მაშ, როგორც ჩანს, უთუოდ დაბადებამდე უნდა ვზიარებოდით მას.

— როგორც ჩანს.

## XX

— ხოლო თუ დაბადებამდე ვეზიარეთ და, ამრიგად, დაბადებითვე თან დაგვყვა იგი, ცხადია, დაბადებამდეც და დაბადებისთანავეც გვეცოდინებოდა არა მარტო ტოლი თავის თავში, ან უფრო დიდი თუ უფრო პატარა, არამედ ყველა სხვა მათი მსგავსიც; რადგან ახლა ლაპარაკი გვაქვს არა მარტო ტოლობაზე თავის თავში, არამედ მშვენიერებაზეც თავის თავში, სიკეთეზეც თავის თავში, სამართლიანობასა და სიწმინდეზედაც, ერთის სიტყვით, ყველაფერზე, რაც ჩვენს საუბარში, კითხვებისას თუ პასუხებისას, თავის თავში არსებულის სახელით აღვბეჭდეთ. ამრიგად, ყოველივე ამის ცოდნას დაბადებამდე უნდა ვზიარებოდით უთუოდ.

— აგრეა.

— მაგრამ ამ ცოდნას ერთხელ ზიარებულნი ყოველი ახალი დაბადების შემდეგ თანდათან რომ არ ვკარგავდეთ მას, არა მარტო დაბადებითვე დაგვყვებოდა იგი, არამედ მთელი სიცოცხლის მანძილზეც გაგვყვებოდა თან და, ამრიგად, მიწყივ მცოდნენი ვიქნებოდით კაცნი. რადგან იცისო, მასზე იტყვიან,

ვინც ფლობს ერთხელ შეძენილ ცოდნას და არ კარგავს მა
ხოლო რას ვუწოდებთ დავიწყებას, ჩემო სიმია, თუ არა ერ
თხელ შეძენილი ცოდნის დაკარგვას?

— სხვას არაფერს, ჩემო სოკრატე,—მიუგო მან.

— მაგრამ თუ დაბადებამდე შეძენილ ცოდნას დაბადებ
შემდეგ ვკარგავთ და მერე გრძნობათა წყალობით უკანვე ვი
რუნებთ მას, რასაც უკვე ვფლობდით ოდესღაც, როგორ გგ
ნია, რა იქნება ეგრეთ წოდებული სწავლა, თუ არა ხელახალ
შეძენა ოდესღაც ჩვენი კუთვნილი ცოდნის? და, ალბათ,
ვცდებით, როდესაც მოგონებას ვუწოდებთ მას.

— რა თქმა უნდა.

— რადგან ხომ ვაღიარეთ შესაძლებლობა იმისა, რომ საგ
ნი, რომელსაც ხედვით, სმენით ან სხვა გრძნობით აღიქვამ
კაცი, მასში იწვევს წარმოდგენას მეორე საგნისას, რომელ
ამ კაცს დაავიწყდა და რომელსაც მსგავსებისა თუ არამსგავს
ბის საფუძველზე უახლოვდება აღქმული საგანი. აქედან გ
მომდინარე, როგორც უკვე ვთქვით, ორიდან ერთი უნდა მ
ვიღოთ უთუოდ: ან ამ ცოდნას ზიარებულნი მოვედით ქვეყნ
და მთელი სიცოცხლის მანძილზე ვინახავთ მას, ანდა ისინ
ვიზეც ვამბობთ სწავლობენო, დაბადების შემდეგ არას აკეთ
ბენ, გარდა მოგონებისა და ამ შემთხვევაში სწავლა მოგონე
იქნება სწორედ.

— სრული სიმართლეა, ჩემო სოკრატე.

## XXI

— მაშინ მითხარი, რომელს ირჩევ ორთაგან, სიმია? მართ
ლა ამ ცოდნას ზიარებულნი მოვედით ქვეყნად თუ შემდ
ვიგონებთ მას, რაც ადრე ვიცოდით უკვე?



— მართალი გითხრა, ამჟამად მიჭირს არჩევანი, ჩემო სოკრატე.

— რატომ? იქნებ ამაზე მაინც მიპასუხო: მას, ვინც იცის, რომ რაღაც იცის, შეუძლია თუ არა გვითხრას: ვიციო რაღაც?

— ცხადია, შეუძლია.

— მაგრამ, როგორ გგონია, ყველას შეუძლია თუ არა გვითხრას ის, რაზეც ახლა ვლაპარაკობდით?

— მე ვისურვებდი, სულით და გულით ვისურვებდი, სოკრატე, მაგას,—თქვა სიმიამ,—მაგრამ ვშიშობ, რომ ხვალ ამ დროს აღარ იქნება არც ერთი კაცი, ვინც შეძლებდა ეთქვა ეგ ჩვენთვის ისე, როგორც წესი და რიგია.

— მაშ, შენის აზრით, ყველამ როდი იცის ეგ.

— რა თქმა უნდა.

— ამრიგად, კაცნი იგონებენ მას, რაც ოდესღაც უსწავლიათ, არა?

— რასაკვირველია.

— კი მაგრამ, როდისღა შეიძინეს ჩვენმა სულებმა ეგ ცოდნა? რადგან, ცხადია, მას შემდეგ როდი შეუძენიათ, რაც ჩვენ გავჩნდით ამქვეყანაზე.

— როგორც ჩანს.

— ესე იგი მანამდე, არა?

— დიახ.

— მაშასადამე, ჩვენი სულები არსებობდნენ მანამ, სხეულს შეიმოსდნენ სანამ კაცისას, არსებობდნენ სხეულის გარსის გარეშე და გააჩნდათ ცოდნა.

— თუკი, რა თქმა უნდა, დაბადებისას არ ვიძენთ მას, ამ ცოდნას. რადგან ეგ დრო კიდევ გვრჩება, არ დაგავიწყდეს.

— კეთილი, ჩემო მეგობარო, მაგრამ როდისღა ვკარგავთ

მას? რადგან, როგორც ამ ერთი წუთის წინათ შევთანხმდით, დაბადების შემდეგ როდი შეგვიძენია იგი. თუ, გგონია, მაშინვე ვკარგავთ, როგორც კი ვიძენთ? ან იქნებ სხვა დრო დამისახელო?

— ვერ დაგისახელებ, ჩემო სოკრატე, გეტყვი მხოლოდ, რომ ვერც კი შევნიშნე, როგორ წამოვროშე ცრუ და რიოში.

## XXII

— ამრიგად, საქმე ასე წარმოგვიდგება, ჩემო სიმია: თუკი, ჩვენი დაჟინებული მტკიცებისა არ იყოს, მართლაც არსებობს მშვენიერება, სიკეთე და ყველა სხვა მსგავსი არსი, რომლებსაც უპირველეს ყოვლისა, ჩვენში ვპოულობთ და რომლებსაც, როგორც პროტოტიპებს, ვუკავშირებთ და ვუდარებთ ყველაფერს, რასაც გრძნობები გვაწვდიან ჩვენ, ვიმეორებ, თუკი მართლაც არსებობს ყველა ეს არსი, ისღა დაგვრჩენია, ვაღიაროთ, რომ ჩვენს სულსაც უნდა ეარსება მანამ, სანამ ამქვეყნად მოვიდოდით ჩვენ. ხოლო თუ ეს არსნი არ არსებობენ, განა წყლის ნაყვა არ იქნება ჩვენი სიტყვები? როგორ გგონია, თანაბრად აუცილებელია თუ არა, როგორც ამ არსთა, ისე ჩვენს დაბადებამდე ჩვენი სულების არსებობის აღიარება, რაკი ერთთა არყოფნა გამორიცხავს მეორეთა ყოფნას?

— ეგ მე სავსებით აუცილებლად მიმაჩნია, ჩემო სოკრატე, — თქვა სიმიამ, — და მიხარია, ასეთ მშვენიერ დასკვნამდე რომ მივყავართ მსჯელობას ჩვენსას; ცხადია, ჩვენი სულები ჩვენს დაბადებამდე არსებობდნენ იმ არსთა მსგავსად, რომელთაც შენ ახლა ახსენებ. რადგან ჩემთვის არა არის რა უფრო ნათელი, ვიდრე ყველა ამ არსის — მშვენიერების, სიკეთის და სხვა



ამ მსგავსთა ჭეშმარიტი არსებობა. დიახ, ჩემთვის ეს სავსებით სარწმუნოა და გარკვეული.

— მაგრამ კებესზე რაღას იტყვი? — ჰკითხა სოკრატემ, — რადგან ჩვენი ვალია დავარწმუნოთ ისიც.

— მე მგონია, ეს არც მისთვის უნდა იყოს მაინცდამაინც გაურკვეველი, — მიუგო სიმიამ, — თუმცა ყველაზე მეტის ურწმუნოობით კი ეკიდება ჩვენს სიტყვებს. მიუხედავად ამისა, ვფიქრობ, მანაც ირწმუნა, რომ ჩვენი სული ჩვენს დაბადებამდეც არსებობდა სადღაც.

## XXIII

— ხოლო რაც შეეხება სულის არსებობას ჩვენი სიკვდილის შემდეგ, — განაგრძო სიმიამ, — ეს ჩემთვისაც აუხსნელი რჩება, სოკრატე. მეტიც, ხომ გახსოვს, რას ამბობდა წეღან კებესი: კაცნი ეჭვობენ, ვინ იცის, იქნებ ჩვენი სიკვდილისთანავე მართლაც იფანტება და იღუპებაო სული? ჰოდა, ეს ეჭვი საფუძველს მოკლებული როდია ჯერაც. რადგან, კაცმა რომ თქვას, რა გვიშლის ხელს ვიფიქროთ, რომ ვიდრე სხეულს შეიმოსდეს კაცისას, სული იბადება და იზრდება სადმე სხვაგან, ხოლო როცა ეყრება სხეულს, იღუპება და იშლება ისიც?

— სრული სიმართლეა, ჩემო სიმია, — თქვა კებესმა, — როგორც ჩანს, ჩვენ დავამტკიცეთ მხოლოდ ნახევარი იმისა, რისი დამტკიცებაც გვსურდა, დავამტკიცეთ მხოლოდ ის, რომ ჩვენი სული არსებობდა მანამდეც, სანამ ჩვენ მოვიდოდით ამქვეყნად. მაგრამ თუ გვსურს სრულვყოთ მტკიცება, უნდა დავამტკიცოთ, რომ ჩვენი სიკვდილის შემდეგაც ისევე იარსებებს იგი, როგორც ჩვენს დაბადებამდე არსებობდა, არა?

— მაგრამ ეგ ისედაც დამტკიცებულია, ჩემო სიმია და კებეს, — თქვა სოკრატემ,—ამაში თვითონაც დამეთანხმებით, თუ ინებებთ და ჩვენს უკანასკნელ საბუთს შეუერთებთ მეორეს, რომელიც ადრე ერთხმად მივიღეთ და რომლის მიხედვითაც მკვდართაგან იბადება ყველა ცოცხალი. რადგან, თუ ჩვენი სული ჩვენს დაბადებამდეც არსებობდა და თუ ზეგარდმო გარდმოსული ამქვეყნიური სიცოცხლისათვის სხვა რამისგან კი არა, კვდომისა და სიკვდილისგან იბადება მხოლოდ, ცხადია, ჩვენი სიკვდილის შემდეგაც იარსებებს, აუცილებლად იარსებებს, რაკი ჰმართებს ახალი სიცოცხლისათვის მოიქცეს ქვეყნად. ამრიგად, ის რასაც თქვენ ითხოვთ, დამტკიცებულია უკვე.

## XXIV

— მიუხედავად ამისა, მე მგონია, ორივეს გსურთ უფრო ღრმად ჩასწვდეთ საკითხის არსს, რადგან შიშს შეუპყრიხართ ორივენი, ბავშვურ შიშს: ვაითუ ქარმა მართლაც განფანტოს და განაქაროს სხეულს გაყრილი სული, განსაკუთრებით მაშინ, როცა უქარობისას კი არა, ქართ ბობოქრობისას კვდება კაცი.

მაშინ კებესმა გაიცინა და თქვა:—ჰოდა, ეცადე დაგვიხსნა მაგ შიშისგან, ჩემო სოკრატე, ან, უფრო სწორად, ჩვენ კი არა, ეცადე დაიხსნა პატარა ბავშვი, რომელიც ჩვენში ზის და რომელსაც ეშინია ამის. ჰო, ეცადე დაიხსნა და დაამშვიდო იგი, რათა არ ეშინოდეს სიკვდილისა, როგორც ბუასი.

— ამისთვის,—თქვა სოკრატემ,—დღემუდამ ჯადოსნური



მღერები უნდა ვუმღეროთ მას, ვიდრე სრულიად არ განვკურნავთ ამ შიშისაგან.

— მაგრამ, თუკი შენ გვტოვებ, ჩემო სოკრატე, — ჰკითხა კებესმა, — სადღა ვიპოვით მაგ ჯადოქარ მომღერალს ჩვენ?

— საბერძნეთი დიდია, კებეს,—მიუგო სოკრატემ,—და, ალბათ, ასეთი ჯადოქრებიც მოეძებნებიან მას. ეგეც არ იყოს, …ი რამდენი უცხო თესლი არსებობს ქვეყნად? და თქვენ გმართებთ ყველას ეწვიოთ, ყველგან გამოიკითხოთ, ყველგან ეძიოთ ეგ ჯადოქარი, ეძიოთ ძალ-ღონისა და სახსრების დაუზოგავად, რადგან უკეთესს რას მოახმართ სიმდიდრეს თქვენსას? და მერე, თვით თქვენშიც უნდა ეძიოთ იგი, რადგან ძნელია, ძალზე ძნელია პოვნა იმისი, ვინც თქვენზე უკეთ უმღერებდა მაგ ჯადოსნურ სიმღერებს ბავშვს.

— აგრეც ვიქმთ,—მიუგო კებესმა,—მაგრამ თუ შენ არ გეწყინება, მოდი, მივუბრუნდეთ მას, რაზეც შევჩერდით.

— პირიქით, რატომ არ უნდა მივუბრუნდეთ ვითომ?

— აი, ეს მესმის,— თქვა კებესმა.

## XXV

— ამრიგად, — განაგრძო სოკრატემ, — ჯერ ასეთი კითხვა უნდა მივცეთ საკუთარ თავს: საგანთა რომელი გვარი განიცდის განფანტვა-განქარებას? რომელ საგანთათვის უნდა ვშიშობდეთ, ვაითუ დაიშალონო ისინი ან რომელთათვის არ უნდა ვშიშობდეთ ჩვენ? და მერე, საჭიროა გავარკვიოთ, ამ ორ გვართაგან მაინც რომელს ეკუთვნის სული და ამის მიხედვით დავასკვნათ, მისთვისაც გვმართებს შიში თუ არა?

— მართალი ბრძანდები, — თქვა კებესმა.

— რას იტყვი, განა სწორედ ის საგნები არ განიცდიან

დაშლას, რომელნიც შედგენილნი ანუ რთულნი არიან ბუნებით? რადგან, შედგენილნი რომ არიან, შემადგენელ ნაწილებად იშლებიან კიდეც; ხოლო მარტივი საგნები, რომელთაც შემადგენელი ნაწილები არ გააჩნიათ, დაშლას როდი განიცდიან შედგენილი საგნების მსგავსად.

— აგრეა, — თქვა კებესმა.

— მაგრამ მარტივს ხომ ისეთ საგნებს ვუწოდებთ ჩვენ, რომელნიც არასოდეს არ იცვლებიან და ერთი და იგივენი არიან მუდამ, და პირიქით, რთულ საგნებად ვთვლით ისეთ საგნებს, რომელნიც მიწყივ იცვლებიან და არასოდეს არ არიან ერთი და იგივე.

— დიახ.

— ახლა კი მივუბრუნდეთ მას, რაზეც წეღან ვლაპარაკობდით,—განაგრძო სოკრატემ,—როგორ გგონია, არსი თავის თავში, რომელსაც ჩვენი კითხვებისას და პასუხებისას ჭეშმარიტ არსებობას მივაწერთ, მუდამ ერთი და იგივეა თუ ერთ შემთხვევაში ასეთია, სხვაში—ისეთი? ავიღოთ ტოლობა თავის თავში ან რომელიმე სხვა არსი თავის თავში. განა ისინი განიცდიან რამე ცვლილებას? ვფიქრობ, პირიქით, თავის თავში რომ არსებობენ, მარტივნი და ერთსახოვანნი, ერთი და იგივენი რჩებიან მუდამ და არსად და არასდროს არაფერს არ ძალუძს მათი შეცვლა.

— არაფერს, რა თქმა უნდა არაფერს, ჩემო სოკრატე, — თქვა კებესმა.

— მაგრამ, მეორეს მხრივ ხომ არსებობს მშვენიერ საგანთა, ვთქვათ, კაცთა, ცხენთა, სამოსთა თუ სხვა მათ მსგავსთა დიდი სიმრავლე, რომელთაც ისევე მივაწერთ ტოლობას, მშვენიერებას ან რომელიმე სხვა თვისებას, როგორც თავის



თავში არსებულ მათ სეხნიებს? რას იტყვი, ისინიც უცვლელნი არიან მუდამ თუ, ამ უკანასკნელთა საპირისპიროდ, არსად, არასდროს, არც თავის თავთან, არც ერთმანეთთან მიმართებაში არ არიან ერთი და იგივე?

— არა, — თქვა კებესმა,—არასოდეს არ არიან ერთი და იგივე.

— მაგრამ შენ შეგიძლია შეხებით, ხედვით ან სხვა გრძნობით აღიქვა ისინი, მაშინ როდესაც მარად უცვლელ საგნებს აზრით თუ მისწვდები მხოლოდ, რადგან უნივთონი არიან და უხილავნი.

## XXVI

— მართალია, — თქვა კებესმა.

— მაშ, მოდი, მივიღოთ, რომ არსებობს საგანთა ორი გვარი: ერთი—ხილულთა, მეორე—უხილავთა,—უთხრა სოკრატემ.

— მივიღოთ,—მიუგო მან.

— და რომ, თუ უხილავნი ერთი და იგივენი არიან მუდამ, ხილულნი არასოდეს არ არიან ერთი და იგივენი.

— ეგეც მივიღოთ,—დაეთანხმა კებესი.

— ახლა მითხარი, რისგან შევდგებით ჩვენ, თუ არა სულისა და სხეულისაგან?—ჰკითხა სოკრატემ.

— მაგათგან მხოლოდ,—მიუგო მან.

— კი მაგრამ, ამ ორ გვართაგან რომელს უფრო ემსგავსება და ენათესავება სხეული?

— რა თქმა უნდა, ხილულთა გვარს.

— ჩვენი სულისთვის რაღას იტყვი, ხილულია თუ უხილავი?

— უხილავია, ჩემო სოკრატე, ყოველ შემთხვევაში, კაცთათვის მაინც.

— მაგრამ, როცა ხილულზე ვმსჯელობთ და უხილავზე, განა კაცის ბუნებიდან არ გამოვდივართ? ან, იქნებ, სხვა ბუნებას გულისხმობ შენ?

— არა, კაცისას.

— მაშასადამე, რას ვიტყვით სულზე, ხილულია თუ უხილავი?

— უხილავი.

— ესე იგი, უნივთო, არა?

— დიახ.

— ამრიგად, სული უფრო მეტად უხილავს წააგავს, სხეული კი — ხილულს.

— უცილობლად.

## XXVII

— მაგრამ ადრე ხომ იმასაც ვამბობდით, რომ როცა რაიმეს ძიებისას სული იყენებს ხედვას, სმენას ან სხვა რამ გრძნობას, ერთის სიტყვით, იყენებს სხეულს (რადგან რაიმეს ძიებისას გრძნობათა გამოყენება სხეულის გამოყენებას ნიშნავს), ეს უკანასკნელი მიწყივ ცვლად საგანთა სამყაროსკენ იტაცებს მას. და, როცა თავს ამოყოფს ამ სამყაროში, იბნევა სული, გზააბნეული აწყდება საგნიდან საგანს და ბარბაცებს მემთვრალესავით.

— სრული სიმართლეა.

— და, პირიქით, როცა რაიმეს ძიებისას სული თავის თავს ეყრდნობა მხოლოდ, სიწმინდის, მარადისობის, უკვდავებისა



ა უცვლელობის სამყაროში გადადის იგი და იქვე რჩება, ნა- ილი და ნათესავი ამ სამყაროსი, რჩება მანამ, სანამ თავის ავში ჰგიეს და სანამ ძალი შესწევს ამისთვის. და მაშინ მის ცთომასაც ელება ბოლო, რადგან უცვლელობის სამყაროს რომ სწვდება და ეზიარება, ემსგავსება კიდევაც მას. ხოლო ულის ამ წვდომას და ამ ზიარებას აზროვნებას ვეძახით ჩვენ.

— მართალს ბრძანებ, ჩემო სოკრატე, — თქვა კებესმა.

— მაშინ, ჩვენს ძველსა თუ აწინდელ სიტყვებზე დაყრ- ნობით, მითხარი, საგანთა რომელ გვარს უფრო ემსგავსება ენათესავება სული?

— მე მგონია, — მიუგო კებესმა, — შენი მტკიცების შემდეგ ვითონ ბრიყვიც კი აღიარებს, რომ მარად უცვლელს უფრო ავს იგი, ვიდრე მიწყივ ცვლადს.

— სხეული?

— სხეული კი — ამ უკანასკნელს.

## XXVIII

— ერთი ამასაც დაუკვირდი: ერთად რომ შეჰკრა სული სხეული, ბუნებამ სხეულს მონობა და მორჩილება არგუნა ედად, ხოლო სულს — ხელმწიფება და მეუფება. ახლა მითხა- ი, ამ ორთაგან რომელი ჰგავს ღვთაებრივს და რომელი მოკვ- ავს? როგორ გგონია, განა ბუნებამ სწორედ ღვთაებრივს არ ამადლა ხელმწიფებისა და მეუფების ნიჭი, ხოლო მოკვდავს — მონობის და მორჩილებისა?

— დიახ.

— მაშასადამე, რომელს ჰგავს სული?

— ცხადია, ღვთაებრივს, ჩემო სოკრატე, ხოლო სხეული— მოკვდავს.

— მერედა, ჩემო ძვირფასო კებეს,—განაგრძო სოკრატემ,— თუ ჩვენი სიტყვებიდან უშუალოდ გამომდინარეობს, რომ სული ყველაზე მეტად წააგავს ღვთაებრივს, უკვდავს, ერთსახოვანს, გონით საცნაურს, უშლელს, მარადის უცვლელსა და თავისთავადს, სხეული კი — კაცურს, მოკვდავს, მრავალსახოვანს, არა გონით—გრძნობით საცნაურს, შლადს, მიწყივ ცვლადსა და არათავისთავადს, განა შეიძლება ეჭვი შევიტანოთ მათს სიმართლეში და ვთქვათ, რომ ეს არაა ასე?

— არ შეიძლება.

## XXIX

— და თუ ეს ასეა, მაშ, სხეულს დაშლა უწერია, ხოლო სულს სრული უშლელობა თუ რაღაც ასეთი, არა?

— რა თქმა უნდა.

— მაგრამ შენ იცი, რომ კაცის სხეული, კაცის ხილული და ნივთიერი ნაწილი, რომელსაც სიკვდილის შემდეგ) გვამს ვუწოდებთ და რომელიც დასაშლელად და დასარღვევადაა განწირული, სიკვდილისთანავე კი არ იხრწნება, არამედ მხოლოდ კაი ხნის შემდეგ, განსაკუთრებით მაშინ, როცა ეგ გვამი აყვავებული სხეულია ყმაწვილი ქალისა ანდა ჭაბუკის. მეტიც, დამჭკნარი და მეგვიპტელთა[1] წესით დაბალზამებული სხეული თითქმის უცვლელად ინახება წარმოუდგენლად ხანგრძლივი დროის განმავლობაში. მაგრამ მაშინაც კი, როცა სხეული იხრწნება, ზოგიერთი მისი ნაშთი და ნამუსრევი, როგორც მაგალითად, ძვლები, ძარღვები და მისთანანი, იმდენხანს ძლებს, რომ უკვდავი ეგონება კაცს. ასე არაა?



— დიახ.

— და რაღა სული, უხილავი ნაწილი ჩვენი, კეთილი და ბრძენი ღვთაებისკენ მიდრეკილი და მიქცეული მასავით წმინდა, ნათელი და უხილავი[2] სამყაროსკენ, რომელსაც ჰადესს ვუწოდებთ მართებულად და რომელსაც, თუ ღვთის ნება იქნება, ჩემმა სულმაც უნდა მიაშუროს მალე, ვიმეორებ, რაღა მაინცდამაინც სული, ეგ ჩვენი წმინდა და უხრწნელი სული, გაქრება და განქარდება სხეულიდან ამოსვლისთანავე, როგორც უმრავლესობას წარმოუდგენია კაცთა? მე კი სულ სხვაგვარად წარმომიდგენია, ჩემო ძვირფასო მეგობრებო, სიმია და კებეს: ჩემის აზრით, როცა სული წმინდად და შეურყვნელად ეყრება სხეულს, როცა ნივთიერი ბუნების ნატამალიც არ მიჰყვება თან და ეს იმიტომ, რომ ამ სიცოცხლეში სხეულთან ნებსითი ურთიერთობით კი არ ისვრებოდა, პირიქით, შეძლებისამებრ, გაურბოდა მას და თავის თავში ოდენ შთენილი მთელის არსებით ეძლეოდა სიბრძნის სიყვარულს და ზრუნვას მშვიდი აღსასრულისთვის; რას იტყვით, განა სწორედ ეს არაა ნამდვილი ზრუნვა სიკვდილისათვის?

— რა თქმა უნდა, — მიუგო კებესმა.

— ჰო, იმას გეუბნებოდით, რომ, როცა სული აგრე წმინდად და შეურყვნელად ეყრება სხეულს, მისივე მსგავს სამყაროში გადადის იგი, ღვთაებრივ, უხილავ, უკვდავსა და ბრძნულ სამყაროში, სადაც, ყველა ძველ ცთომათა, სიშლეგეთა, შიშთა, შმაგ ვნებათა თუ სხვა კაცურ გულისთქმათაგან განრინებული, ნეტარებას ეზიარება და სადაც, როგორც ნათელ-

ღებულთათვის იტყვიან, უკვდავთა სიახლოვით იშვებს და იხარებს მარადის. რას იტყვი, განა აგრე არაა, ჩემო კებეს?

— აგრეა, ვიფიცავ ზევსს,—მიუგო მან.

## XXX

— მაგრამ რას ვიტყვით, როცა სული შერყვნილი და შებილწული ეყრება სხეულს? რადგან, თუ ამქვეყნად მიწყივ სხეულის სიცოცხლით ცოცხლობდა, სხეულს ემსახურებოდა, სხეულს ეტრფოდა და იმდენად იხიბლებოდა მისი ვნებებით და სურვილებით, რომ აღარაფერს რაცხდა ჭეშმარიტად, გარდა იმისა, რასაც სხეულის სახე აქვს, რასაც შეიძლება ხელით შეეხო, რაც შეიძლება დაინახო, შეჭამო, შესვა ანდა ვნებათა დაცხრომისთვის გამოიყენო, მაშინ როდესაც, ჩვეულებრივ ზიზღით უმზერდა, უფრთხოდა და გაურბოდა მას, რასაც თვალთაგან წყვდიადი ფარავს, რაც უხილავია, რაც მხოლოდ გონით საცნაურია და ფილოსოფიით საწვდომი,—როგორ გგონია, განა ეგ სული წმინდად და შეურყვნელად გაეყრება სხეულს?

— ვერაფრისდიდებით, — მიუგო კებესმა.

— პირიქით! წმინდად და შეურყვნელად კი არა, ვფიქრობ, ნივთიერი ბუნებით გასვრილი და განწონილი გაეყრება მას, რადგან სხეულთან მუდმივი ერთობა და ურთიერთობა, სხეულისთვის მუდმივი ზრუნვა ნივთიერ ბუნებასთან შეზრდის და შეანივთებს სულს.

— რა თქმა უნდა.

— მაგრამ, როგორც ჩანს, ეგ ნივთიერი ბუნება ქვე-დამზიდველია[1], ჩემო ძვირფასო კებეს, მძიმე, ხილული და მიწიერი, რაკი მის მიერ განწონილი სული სიმძიმის გავლენით უკან, ხილული სამყაროსკენვე მოისწრაფვის, უხილავი სამყაროს და ჰადესის მეუფის წინაშე წარდგომის შიშით შემკრთალი; და კვლავ ამ ქვეყნად მო-რა-იქცევა, როგორც ამბობენ, სამარხთა და სამარის ქვათა ირგვლივ იწყებს ბორიალს, რომელთა შორიახლოს მართლაც ხედავენ ხოლმე მწუხარე აჩრდილებს: ამ სახით გვეცხადებიან სულნი, რომელნიც წმინდად კი არ გაეყრიან სხეულს, არამედ ხილულის უწმინდურებაც წარიტანესიან და, ამიტომ, ხილულნი ხდებიან თავადაც.

— მართალია, ჩემო სოკრატე.

— რა თქმა უნდა მართალია, კებეს, მართალია ისიც, რომ ეგ სულნი კეთილთა სულნი კი არ არიან, არამედ ბოროტთა სულნი, რომელთაც ყველა ძველი ბოროტებისთვის საფლავთა შორის ბორიალი ერგოთ სასჯელად. და ბორიალებენ ეგ სულნი მანამ, სანამ მიწყივ მათი თანამდევი ნივთიერი ბუნების წყურვილით დევნილნი ახალ სხეულს არ შეიმოსენ.

## XXXI

— ხოლო შემოსვით, ბუნებრივია, იმ არსთა სხეულს შეიმოსენ, რომელთაც ზნით წააგავდნენ ძველ სიცოცხლეში[1].

— რომელ არსთათვის იტყვი მაგას, ჩემო სოკრატე?

— ასე მაგალითად, იმ კაცთა სულნი, რომელნიც მხოლოდ საყროვანებას, მრუშობას და მემთვრალეობას ეძლეოდნენ მთელის არსებით, ვირთა და მათგვარ ცხოველთა სხეულს შეიმოსენ. აგრეა, არა?

— მართალს ბრძანებ.

— ხოლო მათი სულები, ვინც უსამართლობა, ტირანია და ძარცვა-გლეჯა არჩია ყველაფერს, მგლებსა, ქორებსა და ძერებ-

ში გარდასხეულდებიან უთუოდ. აბა, სხვაგან სად წავლენ ისინი?

— რა თქმა უნდა, ვერსად, — მიუგო კებესმა, — მათს იქით გზა არა აქვთ.

— ასე რომ, — განაგრძო სოკრატემ, — ცხადია, ყველა დანარჩენთა სულებიც იმ არსთა სხეულებს შეიმოსენ, რომელთაც ზნით წააგავდნენ ძველს სიცოცხლეში.

— ცხადია, — დაუდასტურა კებესმა.

— ხოლო მათგან ყველაზე სვებედნიერნი არიან და ყველაზე მშვენიერ სხეულებში გარდასხეულდებიან მათი სულები, ვინც მთელი სიცოცხლის მანძილზე სრულყოფდა თავის თავში საზოგადოებრივ და სახელმწიფოებრივ სათნოებას, რომელსაც თავდაჭერილობას და სამართლიანობას უხმობენ და რომელსაც მხოლოდ ზრუნვით ეზიარა და რუდუნებით, ფილოსოფიისა და აზროვნების დაუხმარებლად.

— კი მაგრამ, სხვებზე ბედნიერნი ვითომ რითი არიან ისინი?

— იმით, რომ მათსავით საზოგადოებრივ და თვინიერ არსთა, ვთქვათ, ფუტკრების, კრაზანების თუ ჭიანჭველების სხეულებში შებრუნდებიან, ანდა, სულაც, ადამიანის სხეულს შეიმოსენ ხელახლა და მაშინ მათგან დაიბადებიან კეთილნი კაცნი.

— შეიძლება.

## XXXII

— ხოლო უკვდავთა დასს ვერვინ მიეახლოს, ფილოსოფოსთა და მათ გარდა, ვისი სულიც სავსებით წმინდად ეყრება სხეულს; ეს კი ცოდნის ტრფიალთ ხელეწიფების მხო-



ლოდ. სწორედ ამისთვისაა, ჩემო ძვირფასნო, სიმია და კებეს, რომ ჭეშმარიტი ფილოსოფოსნი ყოველნაირად ეკრძალებიან უკლებლივ ყველა ხორციელ ვნებას და მტკიცედ იზღუდავენ თავს მათგან. მაგრამ ასე იმიტომ კი არ იქცევიან, თითქოს ოჯახის დაქცევის და გაღატაკების შიში ჰქონდეთ ვერცხლისმოყვარეთა მსგავსად, არც იმიტომ, თითქოს პატივის აყრას და სახელის გატეხას უფრთხოდნენ, როგორც პატივისა და ძალაუფლების მოყვარენი უფრთხიან ამას.

— ეგ არც შეჰფერის მათ, სოკრატე, — შენიშნა კებესმა.

— არ შეჰფერის, ვიფიცავ ზევსს, — განაგრძო მან, — ამიტომ ისინი, ვინც თავისი სხეულისაგან კერპებს არ ქმნიან და სულისთვის ზრუნავენ მხოლოდ, იმ კაცთა გზას როდი მისდევენ, რომელთაც არ უწყიან საით მიდიან. პირიქით, რაკი სწამთ, რომ არ უნდა განუდგნენ ფილოსოფიას, არც ფილოსოფიით ბოძებულ განწმენდას და განთავისუფლებას ისინი მისკენ მიდრკებიან და მისდევენ იმ გზას, რომელზეც სიბრძნის სიყვარული მიუძღვით წინ.

— რას ამბობ, სოკრატე?

## XXXIII

— ახლავე მოგახსენებთ, — მიუგო მან. — ცოდნის ტრფიალთათვის ნათელია, რომ, როცა ფილოსოფია მიირქმევს მათ სულს, სხეულს მიკრულს და მიწებებულს მიირქმევს მას. ამიტომ სული იძულებულია თავის თავიდან კი არა, სხეულის დილეგიდან უმზიროს საგნებს და, ამრიგად, სრული უმეცრების წყვდიადში იბორიალოს. და ჭვრეტს აგრე ტყვექმნილი სული მაგ შემზარავ, ვნებათაგან შობილ უკუნეთს და გრძნობს, ყველაზე მეტად თვითონვე რომ მიუძღვის ბრალი თავის

ტყვექმნაში. მერე, ვამტკიცებ მე, ცოდნის ტრფიალთათვის ისიც ნათელია, რომ როცა ფილოსოფია აგრე ტყვექმნილს მი-ირქმევს მათ სულს, წყნარად და მოთმინებით იწყებს მის გამხ-ნევებას, განთავისუფლებას და განსწავლას: უხსნის, რაოდენ ყალბია ხედვით, სმენით ან სხვა გრძნობით აღქმული საგანი, ურჩევს თავი ანებოს გრძნობებს და მხოლოდ აუცილებლო-ბისას მიმართოს მათ, უბრძანებს, შეკრბეს და შეიკრას საკუ-თარ თავში და არაფერს ენდოს, გარდა თავისი თავისა მაშინ, როცა თავისივე თავით ჭვრეტს თავის თავში არსებულ საგნებს, ხოლო როცა, პირიქით, სხვა რამით ჭვრეტს და სხვა რამეს ჭვრეტს, არაფერი მიიჩნიოს ჭეშმარიტად, რადგან ეგ სხვა რამე გრძნობით საცნაურია და ხილული, ის კი, რასაც სული ჭვრეტს, მხოლოდ გონით საცნაურია და უხილავი. და მაშინ, ჭეშმარიტი ფილოსოფოსის აგრე განთავისუფლებული სული ხვდება, რომ არ უნდა ეურჩოს თავისი მხსნელის ნებას. ამი-ტომ, შეძლებისამებრ, თავს არიდებს ყველა განცხრომას, ვნე-ბას, მწუხარებას და შიშს, რადგან იცის, რომ მეტისმეტი გან-ცხრომა, მწუხარება, შიში თუ ვნება მარტოოდენ იმ ბოროტე-ბას კი არ დაატეხს თავზე, რასაც ბრბო თვლის ბოროტებად—სნებას რაიმეს ან განცხრომათა გულისთვის ქონების განიავე-ბას—არამედ ყველაზე შემზარავ და დიდ ბოროტებასაც, თუმ-ცა თვითონ ვერც კი გრძნობს ამას.

— რა ბოროტებაა ეგ, სოკრატე?—ჰკითხა კებესმა.

— აი, რა: კაცის სული, როცა მას მეტისმეტად ახარებს ან აწუხებს რამე, ძალაუნებურად ფიქრობს, რომ ის, რაც მას-ში ამ გრძნობებს იწვევს, ყველაზე უფრო ნამდვილია და ჭეშ-მარიტი, თუმცა, სინამდვილეში, აგრე სულაც არაა საქმე, რად-



გან ყველა მაგ სიხარულის თუ წუხილის სათავე უპირატესად ხილულ სამყაროში ძევს. აგრე არაა?

— რა თქმა უნდა.

— მაგრამ სული ყველაზე მეტად განა მაშინ არ იკვრის და იბოჭება სხეულის მიერ, როცა ეგ გრძნობები ამღვრევენ მას?

— როგორ?

— ყველა სიხარული, ყველა წუხილი სულს თითქოს სამსჭვალით ამსჭვალავს და, ერთგვარად, კიდეც ამსგავსებს სხეულს, ასე რომ, მისთვის ჭეშმარიტად იქცევა ის, რასაც სხეული აჩვენებს ჭეშმარიტად. ხოლო სხეულის თანამოაზ-რედ ქცეული, მისი თანამავალი და თანამეინახეც ხდება და წმინდად კი აღარ ეყრება სხეულს, არამედ ნივთიერი ბუნებით სავსე და გასვრილი. ამიტომ მალე სხვა სხეულში გარდასხე-ულდება იგი, სადაც ღივდება, ფესვს იდგამს თესლივით და, ამრიგად, კარგავს თავის კუთვნილ წილს ღვთაებრივთან, წმინდასთან და ერთსახოვანთან თანაარსებობისას.

— სრული სიმართლეა, ჩემო სოკრატე, — თქვა კებესმა.

## XXXIV

— სწორედ ეგაა, ჩემო კებეს, ცოდნის ჭეშმარიტ ტრფი-ალთა თავდაჭერილობის და სიმამაცის მიზეზი და არა ის, რაც უმრავლესობას ჰგონია კაცთა. თუ შენც მათსავით ფიქ-რობ?

— არა.

— კარგია, რომ არა, რადგან ისინი ცდებიან, კებეს. ჭეშ-მარიტი ფილოსოფოსის სული არასდროს არ ფიქრობს, რომ

ფილოსოფიამ მხოლოდ იმიტომ უნდა გაანთავისუფლოს იგი, რათა განთავისუფლებული კვლავ მიეცეს სიხარულს და მწუხარებას, კვლავ მიუბრუნდეს თავის ბნელ დილეგს და, ამგვარად, პენელოპას დაუსრულებელი რუდუნების გზას შეუდგეს, ოღონდ საპირისპირო მხრივ[1]. არა, ეგ სული მხოლოდ მყუდროების სადგურს დაეძებს, ვნებათაგან აუმღვრეველ სადგურს, მხოლოდ გონებას მისდევს და წამითაც არ სწყდება მას, მხოლოდ ჭეშმარიტს, ღვთაებრივს და ზეცნობიერს უჭვრეტს და ამ ჭვრეტაში პოულობს საზრდელსაც, რადგან სწამს, რომ ვიდრე სხეულს არ გაჰყრია, მაგ სიცოცხლით უნდა იცოცხლოს, რათა სხეულის სიკვდილის შემდეგ თავისი მშობლიური, თავისივე მსგავსი სამყაროს წიაღს მიაშუროს, ყველა ხორციელი სიბილწისგან თავდახსნილმა და თავისუფალმა. ხოლო მაგ საზრდელით რომ საზრდოობს, მაგ სიცოცხლით რომ ცოცხლობს, სულს უკვე არაფერი აღარ აშინებს, ჩემო სიმია და კებეს, აღარ აშინებს ის, რომ სხეულს გაყრილი ქარის მიერ განქარდება და განიფანტება, გაქრება და კვალიც არსად დარჩება მისი.

## XXXV

როცა სოკრატე ლაპარაკს მორჩა, სიჩუმე ჩამოვარდა დიდის ხნით. ჩანდა, თვითონვე ჩააფიქრა მისმა სიტყვებმა. ჩააფიქრა ბევრი ჩვენგანიც, მხოლოდ კებესი და სიმია ჩურჩულებდნენ ერთმანეთს შორის. ეს რომ შენიშნა, სოკრატემ — რას ჩურჩულებთო, — ჰკითხა მათ, იქნებ ჩემი სიტყვები არ გაკმაყოფილებთ? ამას იმიტომ გეუბნებით, რომ მათში სადავო და საჭოჭმანო მართლაც ბევრი რამაა მისთვის, ვინც აპი-



რებს გამოწვლილვით განჩხრიკოს და განიხილოს ისინი. თუ სხვა რამეზე ჩურჩულებთ, რა მეთქმის, მაგრამ თუ ჩემი სიტყვები გაეჭვებთ, ნუ გერიდებათ, პირდაპირ თქვით თქვენი სათქმელი, იქნებ ჩემზე უკეთ თქვათ რამე. მეც დამიხმარეთ, თუ ფიქრობთ, რომ ჩემი დახმარებით უფრო მალე უკუჰყრით ეჭვებს.

— მართალი გითხრა, ჩემო სოკრატე, — თქვა სიმიამ, — ორივეს დიდი ხანია გვაწვალებს ეჭვი და ერთმანეთს ჩავციებივართ, არა შენ ჰკითხე და არა შენო. ხომ იცი, როგორ გვაინტერესებს შენი აზრი. მაგრამ გვეშინია ჩვენი უადგილო კითხვით არ შეგაშფოთოთ, რადგან შენ შენი უბედურებაც გეყოფა.

ეს რომ ისმინა, სოკრატემ წყნარად გაიცინა და თქვა:

— ვაი ჩემს თავს, მართლა უბედურს, ეს რა მესმის, ჩემო სიმია? როგორღა ვარწმუნო სხვები, თავს სულაც არ ვთვლიმეთქი უბედურად, თუკი თქვენც ვერ დამირწმუნებიხართ? თუკი მართლაც შიშობთ, რომ თქვენი შეკითხვის შემდეგ უფრო უბედურად ვიგრძნობ თავს, ვიდრე ოდესმე? როგორც ჩანს, გედებზე უარეს წინასწარმხედად მთვლით და წინასწარმეტყველად, რადგან გედები სიკვდილის წინ მღერიან ხოლმე, მღერიან ისე ნაზად და წარმტაცად, როგორც არასდროს არ უმღერიათ[1]. და ეგ სიმღერა სიხარულის სიმღერაა: მათ ახარებთ იმ ღვთაებისკენ მიქცევა, რომელსაც ემსახურებიან. ხოლო კაცნი, სიკვდილის შიშით შემკრთალი კაცნი, ცილს სწამებენ გედებს, როცა ამბობენ, რომ ეგ სიმღერა სიხარულით კი არა, მწუხარებით შობილი სიმღერაა, რომლითაც ისინი საკუთარ სიკვდილს დასტირიან თითქოს. რატომ არ ესმით, ნეტა, რომ არც ერთი ფრინველი არ დაიწყებს სიმღე-

რას მაშინ, როცა ჰშია, როცა სცივა, ანდა სხვა რამ აწუხებს მას. და ამ ფრინველებს ბულბული, მერცხალი და ოფოფიც უნდა მივათვალოთ, რომელთა სიმღერა, როგორც ამტკიცებენ, საკუთარი უბედობის გლოვაა მხოლოდ[2]. მე კი ვამტკიცებ, რომ მწუხარება როდი ამღერებს მაგ ფრინველებს და მით უმეტეს, გედებს, აპოლონის წმინდა ფრინველებს, რომელთაც წინასწარხედვის ნიჭი უწყალობა პატრონმა; და რაკი წინასწარ ჭვრეტენ ჰადესის ყველა სიკეთეს, ამიტომ სიკვდილის დღეს უფრო ტკბილად მღერიან და უფრო ხარობენ, ვიდრე ოდესმე. ხოლო მეც, ჩემის მხრივ, მწამს, რომ აპოლონს ვემსახურები, აპოლონსვე შეწირული, გედების მსგავსად[3] და რომ წინასწარმეტყველების ნიჭი გედებზე ნაკლებ როდი მომმადლა პატრონმა ჩემმა. ამიტომ მათსავით მშვიდად და უდრტვინველად ვეთხოვები სიცოცხლეს. ჰოდა, ნუ გერიდებათ, მკითხეთ რაც გინდათ, რაც გაწუხებთ, მკითხეთ, ვიდრე თერთმეტი ათენელი გვრთავს მაგის ნებას.

— კეთილი, — თქვა სიმიამ, —მაშინ ჯერ მე გამოგიტყდები, გეტყვი, რა მიჭირს, რა მაეჭვებს და მერე, დაე, კებესმა თქვას, რატომ არ ეთანხმება შენს სიტყვებს. შენი არ იყოს, მეც მგონია, ჩემო სოკრატე, რომ ყოველივე იმის ცოდნა, რაზედაც ჩვენ ვლაპარაკობდით, ამ სიცოცხლეში ან, საერთოდ, შეუძლებელია, ან მეტისმეტად ძნელი. მაგრამ, მეორეს მხრივ, რაოდენ მხდალი და სულმოკლე უნდა იყოს კაცი, რომ უარი თქვას იმის ყოველმხრივ, ძირფესვიან განხილვაზე, რაც ჩვენი მსჯელობის საგანს ეხება, და ნაადრევად მიიქცეს უკან. რადგან აქ ორი გზაა და ამ ორიდან ერთი მაინც უნდა ვირჩიოთ: ან სხვებისგან ვისწავლოთ ჭეშმარიტება, ანდა ჩვენით მივაკვლიოთ მას. ხოლო თუ ორივე გზა მცდარი აღმოჩნდა, მაშინ, ისღა დაგვრჩება, კაცთა ყველა ნააზრევს და ნაფიქრალს შორის ამოვარჩიოთ ყველაზე უკეთესი, ყველაზე ძნელად უკუსაგდები, მივენდოთ მას, როგორც მცირე ორჩხომელს რასმე და მაგ ორჩხომელით გადავცუროთ ცხოვრების ზღვა, რაკი არა ღირს ვართ უფრო უშიშრად, უფრო მტკიცე და მკვრივ ხომალდზე აღვასრულოთ ეგ ხიფათით სავსე მგზავრობა; ხოლო მტკიცე ხომალდიო რომ ვამბობ, მე ვგულისხმობ უფლის გამოცხადებას. ახლა უკვე აღარ შემრცხვება შეკითხვისა, რადგან თვითონვე მაქეზებ ამისთვის და ეგეც არ იყოს, ვაითუ მერე ვინანო, რატომ არ ვარქვი-მეთქი, რასაც ვფიქრობდი. მართალი გითხრა, ჩემო სოკრატე, როცა მარტო თუ კებესთან ერთად ვჩხრეკ შენს სიტყვებს, თავიდან ბოლომდე დამაკმაყოფილებელი როდი მეჩვენება ისინი.

XXXVI

— და, შესაძლოა, სამართლიანადაც გეჩვენება, ჩემო მეგობარო, — უთხრა სოკრატემ, — მაგრამ თქვი, რა არ გაკმაყოფილებს მაინც?

— რა და ის, რომ შენი სიტყვები შეიძლებოდა ჰარმონიის, ლირისა და სიმების მიმართაც თქმულიყო, რადგან ძნობილი ლირის ჰარმონიაც უხილავია, უსხეულო, ღვთაებრივი და დიდშვენიერი, ხოლო ლირა სიმებითურთ ნივთიერი, შედგენილი და მიწიერი სხეულია, მოკვდავის ნათესავი და თვისტომი. ჰოდა, თუ ვინმე დაამსხვრევს ლირას, ან მის სიმებს დაგლეჯს და დაწყვეტს, ხომ შეუძლია მასაც სწორედ შენი

სიტყვებით ამტკიცოს — ჰარმონია არ დაღუპულა და არსებობას აგრძელებსო აუცილებლად? რადგან ყოვლად წარმოუდგენელია არსებობდეს ლირა, რომლის სიმებიც დაწყვეტილია, არსებობდეს სიმები, რომელთა ბუნება მოკვდავია, ხოლო ჰარმონია, ღვთაებრივისა და უკვდავის თვისტომი და მონათესავე, არსებობას წყვეტდეს და იღუპებოდეს მასზე ადრე, რაც მოკვდავია. პირიქით, კაცს შეუძლია თქვას, რომ ჰარმონია აუცილებლად აგრძელებს არსებობას სადღაც და რომ ხე და სიმები უფრო უმალ იხრწნებიან, ვიდრე თვითონ განიცდიდეს ამის მსგავსს რასმე. მე მგონია და, ჩანს, შენც ასე გგონია, სოკრატე, რომ სული უპირატესად ამ სახით წარმოგვიდგება ჩვენ: სწორედ ისევე, როგორც ჩვენი სხეული ცხელის და ცივის, მშრალის და სველის და მათ მსგავსთა მიერაა შეკრული და შეერთებული, ჩვენი სულიც ამავე საწყისთა ნარევი და ჰარმონიაა, როცა ისინი ზუსტად და ზომიერად ერწყმიან და ერევიან ერთმანეთს. მაგრამ თუ სული ერთგვარი ჰარმონიაა, ცხადია, როცა ჩვენი სხეული მეტისმეტად ეშვება ან იჭიმება სნების ან სხვა ბოროტებისგან, მან, თავისი ღვთაებრივი ბუნების მიუხედავად, უთუოდ მყისვე კვდომა უნდა იწყოს და დაიღუპოს სხვა, ვთქვათ, ბგერების თუ ფერების ჰარმონიათა მსგავსად. ხოლო სხეულის ზოგმა ნაშთმა და ნამუსრევმა შესაძლოა კაი ხანს გაძლოს, ვიდრე ცეცხლით არ დამწვარან ან არ გახრწნილან ისინი. ახლა დაფიქრდი, რა ვუთხრათ მას, ვინც დაიჟინებს, რომ სული იმავე საწყისთა ნარევია, რომელთაგანაც შედგება სხეული და რომ ყველაზე უმალ ის იღუპება ეგრეთ წოდებული სიკვდილის მიერ.



## XXXVII

სოკრატემ თავისი ბასრი მზერა მოგვავლო, როგორც ხშირად სჩვეოდა, გაიღიმა და — სიმია მართალს ამბობსო, — თქვა. — და თუ თქვენს შორის მოიძებნება ჩემზე უფრო ენამჭევრი, რად არ პასუხსცემს მას? მე მგონია, სიმიამ მარჯვედ დამიგო მახე. მაგრამ, ვფიქრობ, ვიდრე პასუხს გავცემდეთ, აჯობებს კებესსაც მოვუსმინოთ: ვნახოთ, თავის მხრივ, რას გვეტყვის იგი? ამითი ჩვენ დროსაც მოვიგებთ, რადგან, ვიდრე ილაპარაკებს, მოვიფიქრებთ, რა მივუგოთ მას. ხოლო როცა ორივეს მოვუსმენთ, ან დავეთანხმებით, თუ ვნახავთ, რომ ისინი ბანს გვაძლევენ, ან არადა ვეცდებით დავიცვათ ჩვენი მოსაზრებანი, მაშ, ახლა სიტყვა შენზეა, კებეს, თქვი, რა გაწუხებს.

— ვიტყვი, — თქვა კებესმა, — მე მგონია, ჩვენი მსჯელობა ჯერჯერობით ერთ ადგილს ტკეპნის და ამიტომ საყვედური, რომელიც ადრე მის მიმართ გამოვთქვით, კვლავ ინარჩუნებს ძალას. ის დებულება, რომ ჩვენი სული არსებობდა მანამდე, სხეულს შეიმოსდა სანამ კაცისას, ჩემის აზრით მშვენივრადაა დამტკიცებული და, თუ თავხედობაში არ ჩამომერთმევა ამისი თქმა, სავსებით დამაჯერებლადაც. მაგრამ, იარსებებს თუ არა იგი ჩვენი სიკვდილის შემდეგ? ამის მტკიცება არც ისე დამაჯერებელია ჩემთვის. მე არ ვიზიარებ სიმიას აზრს, რომლის მიხედვითაც სული უფრო სუსტია და უფრო დღემოკლე, ვიდრე სხეული, რადგან, ვფიქრობ, ამ მხრივ იგი გაცილებით მაღლა დგას სხეულზე. — კი მაგრამ, — შეუძლიათ მკითხონ, — რაღა გაეჭვებს? ხომ ხედავ, რომ კაცის სიკვდილის შემდეგ მისი უსუსტესი ნა-

წილიც კი აგრძელებს არსებობას? ნუთუ აქედან ცხადი არ არის შენთვის, რომ მთელი ამ ხნის განმავლობაში კაცის უფრო დღეგრძელი ნაწილიც უნდა ინახებოდეს აუცილებლად? ახლა დაუკვირდი, მართალს ვამბობ თუ არა? მაგრამ აქ, სიმიასი არ იყოს, შედარება მჭირდება მეც. შენი მსჯელობა იმ კაცის სიტყვებს მაგონებს სწორედ, ვინც მიცვალებულ ბებერ ფეიქარზე იტყოდა, რომ ის კი არ მომკვდარა, არამედ, საღსალამათი არსებობას აგრძელებს სადღაც და ამის დასამტკიცებლად გვიჩვენებდა მის მიერ მოქსოვილ სამოსს, რომელსაც ეგ ფეიქარი სიკვდილამდე ატარებდა და რომელიც მისი სიკვდილის შემდეგაც მთელი დარჩა და უვნებელი. ხოლო თუ ამ მტკიცებას საკმარისად არ მივიჩნევდით, იგი გვკითხავდა: — კი მაგრამ, რომელი გვარი უფრო დღეგრძელია, კაცთა თუ სამოსთა, რომელთაც ატარებენო კაცნი? და რა მიიღებდა პასუხს — ცხადია, კაცთაო, დაასკვნიდა, რომ ფეიქარი მართლაც საღსალამათია და არსებობას აგრძელებს სადღაც, რაკი არ დაღუპულა ის, რისი დღეც მოკლეა უფრო. მაგრამ, ვფიქრობ, ჩემო სიმია,[1] ასე სულაც არაა საქმე; აი, რა მინდა გითხრა: თვითეულ ჩვენგანს ესმის, რომ სისულელეს ამტკიცებს ის, ვინც ამას ამტკიცებს. რადგან მაგ ფეიქარმა თავისი სიცოცხლის მანძილზე ბევრი ასეთი სამოსი მოქსოვა და გაცვითა კიდეც, და მხოლოდ უკანასკნელის გაცვეთა ველარ მოასწრო, ისე ჩავიდა საფლავში. მაგრამ ეს სულაც არ გვაძლევს უფლებას ვამტკიცოთ, კაცი უფრო სუსტია და უფრო დღემოკლეო, ვიდრე სამოსი. მე მგონია, ეს შედარება კარგად გამოხატავს სულის მიმართებას სხეულთან[2] და მართალს ამბობს, ვინც ამბობს, რომ სული უფრო დღეგრძელია, ხოლო სხე-



ული — უფრო სუსტი და უფრო დღემოკლე. მას შეუძლია ისიც თქვას, რომ სული მრავალ სხეულს იცვლის და ცვეთს, განსაკუთრებით მაშინ, როცა დიდხანს ჰგიეს ამქვეყნად. რადგან თუ ჯერ კიდევ კაცის სიცოცხლეში სხეული გამუდმებით ცვთება და კვდება, ხოლო სული გამუდმებით ქსოვს და კემსავს გაცვეთილს, ცხადია, სიკვდილის წინ სული თავის უკანასკნელ სამოსს ატარებს და სწორედ ეგაა ერთადერთი სამოსი, რომელზე ადრე თვითონვე წყვეტს არსებობას. ხოლო როცა მოკვდება სული, სხეული მყისვე ამჟღავნებს თავისი ბუნების სისუსტეს: სწრაფად იხრწნება და იღუპება. ამრიგად, ასეთი მტკიცება ვერავითარ შემთხვევაში ვერ მოგვცემს იმის ღრმა რწმენას, რომ ჩვენი სული ჩვენი სიკვდილის შემდეგაც იარსებებს სადღაც, ვინაიდან, თუ მოიძებნება კაცი, რომელიც დაეთანხმება მის სიტყვებს, ვინც უფრო მეტსაც კი ამტკიცებს, ვიდრე შენ, დაეთანხმება და შესაძლებლად მიიჩნევს არა მარტო იმას, რომ ჩვენი სულები არსებობდნენ ჩვენს დაბადებამდე, არამედ იმასაც, რომ ზოგიერთი მათგანი ჩვენი სიკვდილის შემდეგაც გააგრძელებს არსებობას, რათა მრავალგზის შეიმოსოს სხეული და მრავალგზის გაეყაროს მას (რადგან სულის ბუნება იმდენად ძლიერია, რომ მრავალ დაბადებას უძლებს), დიახ, გიმეორებ მე, თუ მოიძებნება კაცი, რომელიც შესაძლებლად მიიჩნევს ყოველივე ამას, ისიც კი ვერ დაეთანხმება იმ აზრს, რომ სული არ იღლება ამდენი დაბადებით და არ იღუპება მისი ერთ-ერთი სამოსის სიკვდილთან ერთად. მერე, მას შეუძლია ისიც დასძინოს, რომ არავინ არაფერი არ უწყის სხეულის იმ კვდომის და იმ ხრწნის შესახებ, რომელსაც სულისთვის საბოლოო სიკვდილი მოაქვს, რადგან

არც ერთ ჩვენგანს არ ძალუძს ამის წინასწარგრძნობა. ამიტომ არავინ უნდა გულოვნობდეს სიკვდილის წინ; რადგან თუკი სულის სრული უკვდავებისა და უხრწნადობის დამტკიცება არ შეგვიძლია, შლეგის გულოვნობა იქნებოდა ეს გულოვნობა. პირიქით, ყველა სასიკვდილოდ განწირული უნდა შიშობდეს, ვაითუ სხეულთან ერთად დაიღუპოს ჩემი სხეულს გაყრილი სული.

## XXXVIII

როცა ორივეს მოვუსმინეთ, თვითეული ჩვენგანი, როგორც შემდეგ გამოვუტყდით ერთმანეთს, უსიამოვნო გრძნობამ შეიპყრო. მართლაც, ის-ის იყო მტკიცედ ვიწამეთ წინა მსჯელობის სიმართლე, და, აჰა, მათმა სიტყვებმა ხელახლა შეგვირყია რწმენა და უნდობლობა დაბადა ჩვენში არა მარტო მის მიმართ, რაც უკვე ითქვა, არამედ მის მიმართაც, რაც შემდეგში უნდა თქმულიყო. ჩვენ ვშიშობდით, რომ ან ამ საქმის მსაჯულებად არ ვივარგებდით, ანდა ჩვენი მსჯელობის საგანს ეჭვის აღძვრა შეეძლო მხოლოდ.

ე ხ ე კ რ ა ტ ე: ვიფიცავ ღმერთებს, მე თქვენ გამართლებთ, ფედონ. რადგან შენ რომ გისმენ, ასეთი კითხვა მებადება საკუთარი თავის მიმართ: „რაღას უნდა ვერწმუნოთ აწი, თუკი სოკრატეს ეგზომ სარწმუნო სიტყვებმა ჩვენს თვალში სავსებით დაკარგეს ნდობა?“ მართლაც, ის აზრი, რომ ჩვენი სული ერთგვარი ჰარმონიაა, როგორც ყოველთვის, ახლაც უცნაურ ზეგავლენას ახდენს ჩემზე. სიმიას სიტყვებმა გამახსენეს, რომ წინათ თვითონაც მიფიქრია ეგ და მე ახლა, ისევე როგორც თხრობის დასაწყისში, დიდად



დაგვჭირდება რაიმე ახალი საბუთი, რათა ვირწმუნო, რომ ჩვენი სული არა კვდება სხეულის სიკვდილთან ერთად. მაშ, გვიამბე, ზევსის გულისთვის, როგორ განაგრძო სოკრატემ სიტყვა; ისიც თქვენსავით სასომიხდილი ჩანდა და ბევრის ვერაფრის თქმა შეძლო თუ მშვიდად დაიცვა თავისი აზრი და დაგარწმუნათ? ჰო, გვიამბე, რაც შეიძლება დაწვრილებით გვიამბე ყოველი.

ფ ე დ ო ნ ი: მართალი გითხრა, ჩემო ეხეკრატე, მე არა ერთხელ განვუცვიფრებივარ სოკრატეს, მაგრამ ასე ძლიერ — არასდროს. მაგრამ საოცარი ის კი არაა, რომ პასუხის ძებნა არ დასჭირებია. აი, რა მაოცებს ყველაზე უფრო: უნდა გენახა, როგორის სიმშვიდით, ლმობიერებით და სიხარულით მოისმინა მან ორივე ჭაბუკის სიტყვა, როგორის გამჭრიახობით შეიცნო ის შთაბეჭდილება, რაც ჩვენზე მოახდინა მათმა სიტყვებმა, და, დასასრულ, როგორ განგვკურნა, როგორ შემოგვაბრუნა ძლეულთა მსგავსად უკუქცეულნი, იმედისკენ გვიქცია პირი და კამათში ჩაგვაბა ისევ.

ე ხ ე კ რ ა ტ ე: მაინც როგორ?

ფ ე დ ო ნ ი: გეტყვი. მე მისი სკამლოგინის მარჯვენა კიდესთან ვიჯექი დაბალ საკარცხულზე. ის კი გაცილებით მაღლა იჯდა ჩემზე. და აი, სოკრატემ ხელის სმა დამიწყო თავზე, მიეფერა მხრებზე ჩამოშლილ ჩემს ვარჯებს— მას ჩვევად ჰქონდა ჩემს თმებში თითების თამაში — და მითხრა: ხვალ, ჩემო ფედონ, შენ ალბათ, მოგიწევს მაგ მშვენიერი ვარჯების შეჭრა[1].

— როგორც ჩანს, ჩემო სოკრატე, — მივუგე მე.

— მაგრამ არ შეიჭრი, თუ დამიჯერებ.

— როგორ? — ვკითხე მე.

— მეც და შენც,—მითხრა მან,—დღესვე უნდა შევიჭრა... თმები, თუ ჩვენი სიტყვა მართლა მოკვდა და აღარ შეგვიძლი... მკვდრეთით აღვადგინოთ იგი. მე რომ შენს ადგილას ვიყ... და სიტყვამ დამიწყოს ძვირობა, ფიცს დავდებდი, არგო... სელთ მსგავსად, მანამდე არ მომეშვა თმები, სანამ არ ვძლევდი კებესს და სიმიას[2].

— კი მაგრამ, — მივუგე მე, — ნათქვამია, ჰერაკლესაც გაუჭირდებაო ორის წინააღმდეგ ბრძოლა.

— მერედა, მე აქ არა ვარ: მოუხმე შენს იოლეოსს[3], ჩე... მო ჰერაკლე, მოუხმე, ვიდრე დღე არ მიწურვილა.

— მოვუხმობ, — მივუგე მე, — მაგრამ არა როგორც ჰერაკლე იოლეოსს, არამედ როგორც იოლეოსი — ჰერაკლეს.

— ეგ სულ ერთია, — თქვა მან.

## XXXIX

მაგრამ, უპირველეს ყოვლისა, სიფრთხილე გვმართებს. რათა ფათერაკს რასმე არ გადვეკიდოთ.

— რა ფათერაკს? — ვკითხე მე.

— მე მეშინია მიზოლოგებად[1] არ ვიქცეთ, ისევე როგორც მიზანთროპები ხდებიან კაცნი. რადგან ყველაზე დიდი უბედურება ჩვენთვის მიზოლოგიას მოაქვს. ხოლო მისი სათავე იქვე ძევს, სადაც იბადება მიზანთროპია. ეს უკანასკნელი კი მაშინ აღიძვრის სულში, როცა კაცი უზომოდ და უსაფუძვლოდ ენდობა ვინმეს, რადგან ზედმიწევნით წრფელი, უზადო და მისანდობელი ჰგონია იგი, მაგრამ მალე



რწმუნდება მის ბიწიერებასა და ორგულობაში და, მერე, როცა მეორეც ზუსტად ასევე უცრუებს იმედს. ხოლო თუ მას მრავალგზის ურყევენ რწმენას, განსაკუთრებით ისინი, ვისაც უახლოეს და უერთგულეს მეგობრებად თვლიდა, საქმე იმით მთავრდება, რომ ეგ კაცი, ბოლოს და ბოლოს, ყველას იძულებს და ვერც ერთ ჩვენგანში ვეღარას ხედავს წმინდას და წრფელს. შეგიმჩნევია თუ არა, რომ მიზანთროპია სწორედ ასე ეუფლება კაცის სულს?

— რა თქმა უნდა, — მივუგე მე.

— მაგრამ ეს ხომ სამარცხვინოა, — თქვა სოკრატემ,— რადგან, ცხადია, ეგ კაცი ადამიანებთან ისე ამყარებს ურთიერთობას, რომ არა ესმის რა ადამიანის. წინააღმდეგ შემთხვევაში, მას ეცოდინებოდა, რომ კეთილთა და ბოროტთა რიცხვი ძალზე მცირეა და რომ კაცთა უმრავლესობას მათ შორის უჭირავს ადგილი.

— რას ამბობ? — ვთქვი მე.

— მასვე, — თქვა მან, — რასაც ძალზე დიდის და ძალზე პატარისთვის იტყოდა კაცი. როგორ გგონია, რა არის ძალზე დიდ ან ძალზე პატარა კაცზე, ძაღლზე თუ სხვა რამის მსგავსზე უფრო ძვირი და იშვიათი? იგივე ითქმის სწრაფზე და ნელზე, მშვენიერზე და მახინჯზე, თეთრზე და შავზე. ნუთუ ვერ ხედავ, რომ ყველა ამგვარ საგანთა შორის სწორედ უკიდურესნი არიან ძალზე ძვირნი და იშვიათნი, ხოლო შუალედურნი — მრავალრიცხოვანნი და ხშირნი?

— რა თქმა უნდა, — მივუგე მე.

— ახლა მითხარი, ასპარეზობა რომ მოეწყოს ბოროტე-

ბაში, განა აქაც ძალზე ცოტა არ აღმოჩნდებოდა გამარჯვებულთა შორის?

— რასაკვირველია, — ვთქვი მე.

— რასაკვირველია, — დამიდასტურა მანაც, — მაგრამ ამითი როდი ჰგვანან სიტყვები ადამიანებს, — აქამდე მე შე მოგდევდი მხოლოდ, — არა, მათ შორის მსგავსება თავს იჩენს მაშინ, როცა მჭევრმეტყველების ხელოვნებაში გაუწაფავი კაცი ჭეშმარიტად მიიჩნევს ამა თუ იმ სიტყვას, ხო ლო ცოტა ხნის შემდეგ სიყალბეს აღმოაჩენს მასში, მიუ ხედავად იმისა, მართლა შეიცავს თუ არა იგი სიყალბეს, და, მერე ხან ასე წარმოიდგენს მას, ხან კიდევ ისე. მაგრამ ის, ვინც ერთ შემთხვევაში ამტკიცებს, მეორეში კი უარყოფს მას, რასაც ამტკიცებს, ბოლოს და ბოლოს, იმ დასკვნამდე მიდის, რომ მან ერთადერთმა შეიცნო ყოველი, შეიცნო, რომ არც საგნებში, არც სიტყვებში არა არის რა ჭეშმარიტი და წარუდინებელი, და რომ ყველაფერი ევრიპოსის ტალღებივით წინაუკმო მიმოიქცევა და ერთის წუთითაც არ ჩერდება ერთსა და იმავე მდგომარეობაში.

— მართალს ბრძანებ, — მივუგე მე.

— ამრიგად, განა სავალალო არ იქნებოდა ასეთი რამ, ჩემო ძვირფასო ფედონ, მაშინ, როდესაც არსებობს სიტყვა ჭეშმარიტი, წარუდინებელი და გონით საცნაური, კაცი ისმენ დეს იმ სიტყვებს, რომელნიც ზოგჯერ ჭეშმარიტნი ჩანან, ზოგჯერ კი ყალბნი, მაგრამ იმის მაგივრად, რომ თავის თავს ან თავის უმწეობას სდებდეს ბრალს, ეგ კაცი დაუფიქრებლად ადანაშაულებდეს თვით სიტყვას, სამუდამოდ ჰგმობდეს და იძულებდეს მას და, ამრიგად ხელიდან უშვებდეს



ჭეშმარიტებისა და სინამდვილის შეცნობის შესაძლებლობას?

— დიახ, ვიფიცავ ზევსს, — ვთქვი მე, — ეგ სავალალო იქნებოდა ფრიად.

## XL

— ამრიგად, — თქვა სოკრატემ, — უპირველეს ყოვლისა ვეკრძალოთ ამას და ნუ შევუშვებთ სულში იმ აზრს, თითქოს სიტყვებში არა იყოს რა ჭეშმარიტი და ჯანსაღი. პირიქით, მოდი ვაღიაროთ, რომ თვითონ ჩვენ გვაკლია ეგ სიჯანსაღე და რომ ყველაფერი უნდა გავაკეთოთ იმისთვის, რათა ვეზიაროთ მას. შენ და შენს მეგობრებს ეს შემდგომი სიცოცხლისთვის გამოგადგებათ, მე — სიკვდილისთვის, რადგან ვშიშობ, რომ ამჟამად ფილოსოფოსს კი არ ვგავარ, არამედ დავის მოყვარე მდაბიორს, რომელსაც დავისას ფეხებზე ჰკიდია სადავო საგანი და მხოლოდ იმისთვის ზრუნავს, როგორმე ჭეშმარიტად მოაჩვენოს მსმენელებს ის, რასაც თვითონ ამტკიცებს. მე მგონია, ამ შემთხვევაში მხოლოდ ერთი რამ განმასხვავებს მისგან: მე იმას კი არ ვცდილობ, როგორმე ჭეშმარიტად მოვაჩვენო-მეთქი მსმენელებს ის, რასაც ვამტკიცებ, — ეგ ნაკლებად მაინტერესებს, — არა, მე მინდა ჩემი მსჯელობის სისწორეში დავარწმუნო ჩემივე თავი. მე ასე ვმსჯელობ (ნახე, როგორის ანგარებით), ჩემო ძვირფასო მეგობარო: თუ მართალია ის, რასაც ვამტკიცებ, ურიგო არ იქნებოდა თვითონ დავრწმუნებულიყავი ამაში. ხოლო თუ სიკვდილი მართლაც ყველაფრის ბოლოა, მთელი იმ ხნის განმავლობაში, რაც უკანასკნელ ამოსუნთ-

ქვამდე დამრჩა, თავს მაინც არ შეგაწყენთ ჩემი ჩივილით. თუმცა უმეცრების ბურუსში დიდხანს აღარ მომიწევს ბორიალი (ეგ მართლაც დიდი უბედურება იქნებოდა ჩემთვის). სულ ცოტაც და ის მთლიანად განიფანტება. ამ სამზადისის შემდეგ მე კვლავ მტკიცებას შევუდგები, ჩემო სიმია და კებეს, თქვენ კი, თუ ჩემი ხათრი გაქვთ, ნურად ჩააგდებთ სოკრატეს და ჭეშმარიტებისთვის იზრუნეთ მხოლოდ. თუ ნახავთ, რომ სიმართლეს ვამბობ, დამიდასტურეთ ჩემი სიმართლე, თუ არა და ნუ დამზოგავთ, ერთად აღსდექით ჩემს წინააღმდეგ, რათა მსჯელობით გატაცებულმა თქვენთან ერთად ჩემი თავიც არ მოვატყუო და, ამრიგად, ფუტკარს არ დავემსგავსო, რომელიც, მსხვერპლს რომ მოწყლავს, ნესტარს სხეულში უტოვებს და ისე მიფრინავს მისგან.

## XLI

— მაგრამ დროა საქმეს შევუდგეთ, — თქვა მან, — უპირველეს ყოვლისა, გამახსენეთ, რას ამბობდით, თუ ნახავთ, რომ კარგად აღარ მახსოვს თქვენი სიტყვები. სიმია, ვგონებ, ეჭვობს და შიშობს, რომ თუმცა სული სხეულზე უფრო ღვთაებრივია და მშვენიერი, მაინც შესაძლოა სხეულზე ადრე დაიღუპოს, რაკი ისიც ჰარმონიაა ერთგვარი. კებესი კი, როგორც ჩანს, თუმცა ჩემთან ერთად იზიარებს იმ მოსაზრების სისწორეს, რომლის მიხედვითაც, სული უფრო დღეგრძელია, ვიდრე სხეული, მაინც დასძენს, რომ არავინ უწყის, იღუპება თუ არა ამდენი სხეულის გაცვეთის შემდეგ თავის უკანასკნელ სხეულს გაყრილი სული, არავინ უწყის, არის თუ არა ეს სიკვდილი ჭეშმარიტი სიკვდილი,



სიკვდილი სულისა, რაკი სხეული განუწყვეტელ კვდომას განიცდის. განა სწორედ ამის გარკვევა არ გვმართებს ახლა, ჩემო სიმია და კებეს?

— მაგისო, — დაუდასტურა ორივემ.

— ახლა მითხარით, — თქვა სოკრატემ, — ჩვენი წინა მოსაზრებებიდან ყველას უარყოფთ თუ ნაწილს მარტო?

— ნაწილს უარვყოფთ, — მიუგეს მათ, — ნაწილს კი — არა.

— იმ მოსაზრებისთვის რაღას იტყვით, — ჰკითხა სოკრატემ, — რომლის მიხედვითაც სწავლა მოგონებაა მხოლოდ? და თუ ეს ასეა, მაშინ აუცილებლად უნდა ვაღიაროთ, რომ ჩვენი სული მანამდე არსებობდა სადღაც, სხეულს შეიმოსდა სანამ კაცისას.

— რაც შემეხება მე, — თქვა კებესმა, — ეგ მოსაზრება მაშინაც საოცრად დამაჯერებელი მეჩვენა და არც ახლა შემცვლია აზრი.

— მეც აგრე მეჩვენება, — გააწყვეტინა სიმიამ, — და, ალბათ, ძალზე განცვიფრებული დავრჩებოდი, თუ ოდესმე სხვაგვარად წარმომიდგებოდა ეგ.

— მაგრამ, ჩემო თებელო სტუმარო, — თქვა სოკრატემ, — შენ იძულებული იქნები გამოიცვალო აზრი, თუ ისევ გჯერა, რომ ჰარმონია რთული საგანია და რომ სული ერთგვარი ჰარმონიაა, იმავე საწყისთა შერწყმით მიღებული, რომელთაგანაც შედგება სხეული; რადგან თვითონვე უარყოფდი საკუთარ სიტყვებს, თუ იტყოდი, რომ ჰარმონია მასზე ადრე იშვა, რისგანაც უნდა იშვას იგი. ან, იქნებ დაუშვებ ამას?

— არაფრისდიდებით, ჩემო სოკრატე, — მიუგო მან.

— მაგრამ, — გააწყვეტინა სოკრატემ, — ამჩნევ თუ არა შენ, რომ სწორედ ამას ამტკიცებ, როცა ამბობ, რომ სული მანამდე არსებობდა, სხეულს შეიმოსდა სანამ კაცისას და რომ ის იმ საწყისთაგან შედგება, რომელნიც ჯერ კიდევ არ არსებობენ? რადგან ჰარმონია სრულიადაც არაა ის, რასაც შენ მას ამსგავსებ. პირიქით, ცხადია, პირველად ლირა, სიმები და ჯერ კიდევ არაჰარმონიული ბგერები ჩნდებიან, ხოლო ჰარმონია მათგან იღებს დასაბამს და მათზე ადრე იღუპება ბოლოს. ახლა მითხარი, ეთანხმება თუ არა ეგ დასკვნითი ნაწილი შენი სიტყვისა მის საწყის ნაწილს?

— არ ეთანხმება, — მიუგო სიმიამ.

— მაგრამ თუ სიტყვის ერთი ნაწილი მეორეს უნდა ეთანხმებოდეს, — თქვა სოკრატემ, — უპირველეს ყოვლისა ეს მოეთხოვება სიტყვას, რომელიც ჰარმონიას ეხება.

— მართალი ბრძანდები, — თქვა სიმიამ.

— კი მაგრამ შენი სიტყვის ნაწილები რომ არ ეთახხმებიან ერთმანეთს? ამიტომ დაუფიქრდი შენს წინაშე მდგარ დილემას — ან სწავლა არის მოგონება, ან სულია ჰარმონია — და მითხარი, რომელს ირჩევ ორთაგან?

— ცხადია, პირველს, ჩემო სოკრატე, — მიუგო მან, — რადგან მეორეს ანგარიშმიუცემლად დავუწყე მტკიცება, მხოლოდ და მხოლოდ მოჩვენებითი მსგავსებისა და ალბათობის საფუძველზე, როგორც უმრავლესობას სჩვევია კაცთა. მაგრამ მე ისიც ვიცი, რაოდენ ყალბია ყველა მტკიცება, რომელიც მხოლოდ მოჩვენებით მსგავსებაზეა დაფუძნებული, რაოდენ გვაბნევს და გვაცთუნებს, როცა სიფრთხილით არ ვეკიდებით მას. ასეა გეომეტრიაში, ასეა ცოდნის ყველა სხვა დარგშიაც. ხოლო მტკიცება მოგონებისა და



სწავლის შესახებ ისეთ მყარ საფუძველს ემყარება, რომ, ღმერთმანი, ღირს მისი მიღება. რადგან, ხომ ითქვა უკვე, რომ, ვიდრე სხეულს შეიმოსდეს კაცისას, ჩვენი სული არსებობს, როგორც არსი, ჭეშმარიტად არსებული არსი. მე მაშინვე ვაღიარე ამ მოსაზრების სისწორე და, მწამს, არც შევმცდარვარ. ამიტომ იძულებული ვარ, აღარავის ვათხოვო ყური, არც ჩემს თავს და არც ვინმე სხვას, ვინც ამტკიცებს, რომ სული ჰარმონიაა.

## XLII

— ერთი ასეთი კითხვაც, ჩემო სიმია, — განაგრძო სოკრატემ, — როგორ გგონია, განა ჰარმონია, ან რომელიმე სხვა ნაერთი ძირფესვიანად უნდა განსხვავდებოდეს მისი შემადგენელი ნაწილებისაგან?

— არა, არ უნდა განსხვავდებოდეს.

— განა შეიძლება ჰარმონია ქმნიდეს ან განიცდიდეს მას, რასაც მისი ნაწილები არ ქმნიან და არ განიცდიან?

— არ შეიძლება.

— და ბოლოს, განა შეიძლება, ჰარმონია კი არ მისდევდეს, წინ უძღოდეს ნაწილებს თვისას?

— არც ეგ შეიძლება.

— მაშასადამე, შეუძლებელია ჰარმონია სხვაგვარად ირხეოდეს, სხვაგვარად ჟღერდეს ან, ასე თუ ისე, უპირისპირდებოდეს თავის ნაწილებს.

— რა თქმა უნდა, — მიუგო მან.

— და მერე, ყველა ჰარმონიის ბუნება ხომ შემადგენელ ნაწილთა ძნობითა და თანხმობითაა განპირობებული?

— აი, ეგ არ მესმის, — თქვა სიმიამ.

— ნუთუ ვერ ხედავ, რომ რაც უფრო სრულია და მაღალი ძნობა (თუკი, საერთოდ, შესაძლებლად მივიჩნევთ ამას), მით უფრო სრულია და მაღალი ჰარმონია, და პირიქით, რაც უფრო დაბალი და არასრულია ძნობა, ჰარმონიაც მით უფრო დაბალია და არასრული.

— ჭეშმარიტად.

— მაგრამ როცა სულთან გვაქვს საქმე? შეიძლება თუ არა ითქვას, რომ ერთი სული, თუნდაც ერთის იოტით, უფრო მეტად ან უფრო ნაკლებადაა სული, ვიდრე მეორე?

— არაფრისდიდებით.

— ახლა ეგ მითხარი, ზევსის გულისათვის. — განაგრძო სოკრატემ, — ამბობენ ხოლმე, ერთი სული გონიერია, სათნო და კეთილი, მეორე კი — უგუნური, ბიწიერი და ბოროტიო. როგორ გგონია, მართალს ამბობენ?

— ცხადია, მართალს.

— მაგრამ რას იტყვიან სულის სათნოებისა და ბიწის შესახებ ისინი, ვინც მას ჰარმონიად თვლიან? იტყვიან, რომ სათნოება ჰარმონიაა, ხოლო ბიწი დისჰარმონია? და რომ სათნო სულიც თავისი ბუნებით ჰარმონიაა და მეორე ჰარმონიას ატარებს თავის თავში, ბიწიერი კი — დისჰარმონიაა და თავის თავში არ ატარებს სხვა ჰარმონიას?

— დანამდვილებით ვერ გეტყვი მაგას, — მიუგო სიმიამ, — მაგრამ ცხადია, რაღაც ამგვარს იტყვიან ისინი, ვინც სულს ჰარმონიად თვლიან.

— მაგრამ ჩვენ უკვე შევთანხმდით, — თქვა მან, — რომ არც ერთი სული არაა უფრო მეტად ან უფრო ნაკლებად სული, ვიდრე მეორე. ეს კი იმის აღიარებას ნიშნავს,



რომ არც ერთი ჰარმონია არაა უფრო მეტად ან, პირიქით, უფრო ნაკლებად ჰარმონია, ვიდრე მეორე. აგრე არაა?

— რა თქმა უნდა.

— ხოლო, რაკი ჰარმონია არც უფრო მეტადაა ჰარმონია, არც უფრო ნაკლებად, არ შეიძლება უფრო მეტად ჰარმონიული იყოს იგი ან უფრო ნაკლებად.

— რასაკვირველია

— და, რაკი არც უფრო მეტ დაა ჰარმონიული, არც უფრო ნაკლებად, როგორ გგონია, ჰარმონიასთან მეტად ან ნაკლებად წილნაყარი იქნება ის თუ მხოლოდ თანაბრად?

— მხოლოდ თანაბრად.

— ამრიგად, სული, რაკი ისიც არც უფრო მეტადაა სული არც უფრო ნაკლებად, ვიდრე მეორე, არ შეიძლება უფრო მეტად ჰარმონიული იყოს, ან, პირიქით, უფრო ნაკლებად.

— დიახ.

— და თუ ეს ასეა, შეუძლებელია ერთ სულს დისჰარმონიასა თუ ჰარმონიაში უფრო მეტი წილი ედოს, ვიდრე მეორეს.

— რა თქმა უნდა.

— მაშასადამე, თუ სათნოება ჰარმონიაა, ხოლო ბიწი დისჰარმონია, განა შეიძლება ერთი სული უფრო მეტად სათნო იყოს ან ბიწიერი, ვიდრე მეორე?

— არაფრისდიდებით.

— მე მგონია, აჯობებს ვთქვათ, ჩემო სიმია, რომ ბიწს ხელი არა აქვს სულთან, თუკი სული ჰარმონიაა. რადგან ჰარმონია, თუ ის მართლა ჰარმონიაა, სიახლოვეს არ გაიკარებს დისჰარმონიას.

— რა თქმა უნდა, არ გაიკარებს.

— ისევე როგორც სული, თუ ის მართლა სულია, — ბიწს.

— მეტი რა გვეთქმის იმის შემდეგ, რაც უკვე ითქვა.

— ამრიგად, ჩვენი მსჯელობის თანახმად, ყველა სულდგმულის სული თანაბრად კეთილი იქნება ჩვენთვის, თუ ყველა სული თავისი ბუნებით სულია მხოლოდ, სხვა არაფერი.

— აგრე მგონია, ჩემო სოკრატე, — თქვა სიმიამ.

— მაგრამ შენ, იქნებ, ისიც გგონია, რომ ეს კარგად არის ნათქვამი და რომ სწორედ ასეთ დასკვნამდე მივიდოდით, თუ მართალი ყოფილიყო შენი აზრი სულისა და ჰარმონიის იგივეობის შესახებ?

— არა, ღმერთმანი, ეგ უკვე აღარ მგონია, — მიუგო მან.

## XLIII

— ახლა მითხარი, — განაგრძო სოკრატემ, — გარდა სულისა სხვას რას ჰპოვებ კაცში ისეთს, რასაც ხელთ ეპყრას მეუფება, მით უმეტეს, თუ ეგ სული ბრძენი სულია.

— სხვას ვერაფერს.

— როგორ გგონია, სული თავის ნებაზე უშვებს სხეულის ვნებებს თუ ეწინააღმდეგება მათ? აი, რა მინდა გითხრა: როცა ცხელა და კაცს სწყურია, სული სულ სხვას ეუბნება — ნუ სვამო, ურჩევს, მშიერს — ნუ ჭამო და ასე შემდეგ; შეიძლება ათასი მსგავსი მაგალითი მოვიყვანოთ იმის ნათელსაყოფად, თუ როგორ ეწინააღმდეგება იგი სხეულის ვნებებს, არა?



— რა თქმა უნდა.

— მაგრამ ჩვენ ხომ უკვე შევთანხმდით, რომ სულს, თუ ის ჰარმონიაა, მხოლოდ ისეთი ჟღერა შეიძლება ჰქონდეს, როგორსაც მას მიანიჭებს მოშვება, დაჭიმვა ან ნებისმიერი სხვა ცვლილება მისი შემადგენელი ნაწილებისა, რომელთაც წინ კი არ შეიძლება უძღოდეს, არამედ უკან მისდევდეს უნდა.

— შევთანხმდით, — მიუგო სიმიამ, — სხვაგვარად არც შეიძლებოდა.

— მერე, ამის ნაცვლად რას ვხედავთ ახლა? გამოდის, რომ სული წინ უძღვის და წარმართავს ყველა იმ ნაწილს, რომელთაგან, როგორც ამბობენ, თვითონ შედგება, მთელი სიცოცხლის განმავლობაში ყოველნაირად ეწინააღმდეგება მათ და, მკაცრი მბრძანებელივით, ზოგს სასტიკად უსწორდება და თრგუნავს გიმნასტიკისა და მედიცინის საშუალებით, ზოგს კი — უფრო ლმობიერად, მხოლოდ მუქარით და შეგონებით; ეს მაშინ, როცა საქმე ეხება ვნებებს, რისხვას, შიშსა თუ ძრწოლას, თითქოს მათი ბუნება სავსებით განსხვავდებოდეს თვითონ მისი საკუთარი ბუნებისაგან, სწორედ ამას გულისხმობს ჰომეროსი, როცა „ოდისეაში“ ამბობს, რომ ოდისევსმა —

„მკერდს მჯიღი იკრა და გულს აგრე უთხრა ბორგნეულს:
დამშვიდდი, გულო, უარესი დაგითმენია“[1].

იქნებ გგონია ჰომეროსი იტყოდა ამას, სული რომ ჰარმონიად მიეჩნია, რომელსაც სხეულის ვნებები მართავს? პირიქით, პოეტი, ალბათ, თვლიდა, რომ სული თვითონ მარ-

თავს და წინ უძღვის ვნებებს და რომ ის გაცილებით უფრო ღვთაებრივია, ვიდრე ჰარმონია, არა?

— ვიფიცავ ზევსს, აგრე მგონია, ჩემო სოკრატე.

— ამრიგად, ჩემო საყვარელო, ჩვენ არავითარი უფლება არ გვაქვს, ვამტკიცოთ, რომ სული ჰარმონიაა. წინააღმდეგ შემთხვევაში, ვერც ჰომეროსს დავეთანხმებოდით, მაგ ღვთაებრივ პოეტს, და ვერც საკუთარ თავს.

— აგრეა, — მიუგო სიმიამ.

## XLIV

— კეთილი და პატიოსანი, — თქვა სოკრატემ, — თებელ ჰარმონიას[1] როგორც იქნა მოვულბეთ გული, მაგრამ როგორ, რა სიტყვებით მოვალბოთ კადმოსი, ჩემო ძვირფასო კებეს?

— მე მგონია, — მიუგო კებესმა, — შენ შეძლებ ამას, რაკი, წინააღმდეგ ჩემი მოლოდინისა, აგრე საოცარის ხელოვნებით დაამტკიცე, რომ სული არ არის ჰარმონია. როცა სიმია თავის ეჭვებს და გასაჭირს გვაცნობდა, მე შეშფოთებული ვფიქრობდი, ვინ შეძლებს სათანადო პასუხი გასცეს-მეთქი მას. მით უფრო განცვიფრებული დავრჩი, როცა მან შენი პირველი შეტევაც ვერ მოიგერია. ამიტომ არ გამიკვირდება, თუ კადმოსიც მალე დაემხობა შენს წინაშე.

— ნუ აჭარბებ, ჩემო ძვირფასო, — თქვა სოკრატემ, — თორემ, შესაძლოა, მოშურნე თვალმა წინასწარ გათვალოს ის, რის თქმასაც აწი ვაპირებთ. თუმცა, მოდი, ეს ღვთაების ნებას მივანდოთ, ჩვენ კი ჰომეროსის გმირებივით შევებათ ერთმანეთს და ვნახოთ, მართალს ამბობ თუ არა. მთავარი,



რასაც შენ ეძებ, ეგაა: შენ გსურს დავამტკიცოთ, რომ ჩვენი სული მართლაც უკვდავია და უხრწნელი. წინააღმდეგ შემთხვევაში, იმ ფილოსოფოსის რწმენა, რომელიც უშიშრად ეგებება კარს მომდგარ სიკვდილს, რადგან სჯერა, რომ, რაკი ფილოსოფოსის სიცოცხლით ცოცხლობდა, იმქვეყნად გაცილებით უფრო დიდ ბედნიერებას ეზიარება, ვიდრე ის, ვინც სხვაგვარად განვლო წუთისოფელი, — შლეგის რწმენას ემსგავსება და დამთხვეულის. ის აზრი, რომ სული ძლევამოსილია და ღმერთის სადარი და რომ ის მანამდეც არსებობდა, სანამ კაცებად ვიქცეოდით ჩვენ, შენის ღრმა რწმენით, სრულიადაც არ ამტკიცებს სულის უკვდავებას; ის, უმალ, დღეგრძელობას გვიმოწმებს სულისას, რომელიც ადრეც, წარმოუდგენლად ხანგრძლივი დროის განმავლობაში, არსებობდა სადღაც, მრავლის მცოდნე და მრავლის მოქმედი. მაგრამ აქედან სრულიადაც არ შეიძლება იმ დასკვნის გამოტანა, რომ ის უკვდავია და უხრწნელი, რადგან კაცის სხეულში შესვლა ერთგვარი სნებაა მისთვის და დასაბამი მისი კვდომისა. და ჰგიეს აგრე შეჭირვებული სული ამქვეყნად, ვიდრე საბოლოოდ არ დაინგრევა ეგრეთ წოდებული სიკვდილის მიერ. ხოლო რაც შეეხება ჩვენს შიშს სიკვდილის მიმართ, შენ ამბობ, რომ, სულ ერთია, სული მრავალგზის განსხეულდება თუ მხოლოდ ერთხელ, ყოველი ჭკუათამყოფელი კაცი უნდა უფრთხოდეს სიკვდილს, რადგან არ იცის და არც შეუძლია იცოდეს, რომ მისი სული მართლაც უკვდავია და უხრწნელი. ჩემის აზრით, შენ სწორედ ამას ამტკიცებ, კებეს. მე განზრახ კიდევ ერთხელ გავიმეორე ეგ, რათა არაფერი გამოგვპარვოდა და თანაც, თუ ისურვებდი, რამე დაგემატებინა ან დაგეკლო მისთვის.

მაშინ კებესმა — ამჟამად ვერაფერს დავუმატებ, ვერც დავაკლებო, — თქვა, — სწორედ ეგაა ის, რასაც ვამტკიცებ.

## XLV

სოკრატე დიდხანს დუმდა, ფიქრში წასული. მერე მან თქვა: — ძნელი საკითხის გადაჭრა განგიზრახავს, ჩემო ძვირფასო კებეს, რადგან ამ შემთხვევაში ჩვენ გვმართებს საფუძვლიანად გამოვიკვლიოთ მიზეზი შობისა და კვდომისა საერთოდ. თუ გნებავს, გეტყვი, რა გადამხდა თავს მაგ მიზეზის კვლევისას; შენ კი, თუ შენთვის სასარგებლოდ მიიჩნევ ჩემს სიტყვებს, შეგიძლია გამოიყენო ისინი, რათა შენივე მოსაზრება ირწმუნო თავად.

— ცხადია, მნებავს, — მიუგო კებესმა.

— მაშ, მისმინე. ახალგაზრდობაში მე, ჩემო კებეს, გასაოცარის ძალით მიზიდავდა ის მეცნიერება, რომელსაც ბუნებისმეტყველება[1] ჰქვია; რადგან უმაღლეს ცოდნად ვთვლიდი თვითეული საგნის მიზეზთა ცოდნას: რა ჰბადებს მას, რა ჰკლავს, რა აძლევს ნიჭს არსებობისას? ხშირად ვიცვლიდი აზრს, ვიკვლევდი რა უპირველეს ყოვლისა შემდეგს: როდის ჩნდებიან ქვეყნად სულდგმულნი? მაშინ ხომ არა, როცა, ზოგიერთთა მტკიცებით[2], ხრწნას იწყებენ ცივი და ცხელი? რა არის ის, რითაც ვაზროვნებთ: სისხლი[3], ჰაერი[4] თუ ცეცხლი[5]? ან, იქნებ, არც ერთი მათგანი, და ტვინი[6] გვაძლევს სმენის, ხედვისა და ყნოსვის გრძნობათა ნიჭს, რომელთაგანაც იბადება მოგონება და წარმოდგენა, ხოლო ჩამოყალიბებული და მოწესრიგებული მოგონებისა და წარმოდგენი-



საგან დასაბამს იღებს ცოდნა? და მერე, როცა მივიქეცი იმის ჭვრეტად, თუ როგორ იღუპება ყოველივე ეს, როგორ იცვლება ცა და მიწა, ბოლოს და ბოლოს, იმ დასკვნამდე მივედი, რომ სრულიად უმწეო და უსუსური ვიყავი ამგვარი სახის კვლევა-ძიებისათვის. აჰა, უტყუარი საბუთიც ამისა: უწინ რაღაც მაინც მესმოდა ნათლად, აგრე მეგონა მე და ეგონათ სხვებსაც; ხოლო ჩემმა კვლევა-ძიებამ იმდენად დამივსო თვალი, რომ იმასაც კი ველარ ვარჩევდი, რაზეც მანამდე „ვიცი-მეთქი“ შემეძლო მეთქვა. მრავალთაგან ერთ მაგალითს მოგიყვან მხოლოდ: როგორ იზრდება კაცი? ადრე მეგონა ყველასათვის ცხადი იყო, რომ კაცს ჭამა ზრდის და სმა. რადგან, საზრდელის წყალობით, ხორცი ხორცს რომ მიემატება, ძვალი — ძვალს, სხეულის ყველა სხვა ნაწილი — თავის მსგავს ნაწილს, ის, რაც მცირე იყო, გაიზრდება და გადიდდება და, ამრიგად, პატარა კაცი დიდად იქცევა-მეთქი[7], ვფიქრობდი მაშინ. როგორ გგონია, მართებულად ვფიქრობდი აგრე?

— მე მგონია, მართებულად, — მიუგო კებესმა.

— მაშინ ამასაც დაუკვირდი. როცა პატარა კაცთან მდგარ დიდ კაცს ვხედავდი, ან დიდ ცხენს — პატარა ცხენთან მდგარს, ჩემთვის კმაროდა ასეთი დასკვნა: ერთი მეორეზე დიდია იმიტომ, რომ მთელი თავით მაღალია-მეთქი მასზე. ან უფრო თვალსაჩინო მაგალითი: ათი რვაზე მეტი მეგონა იმიტომ, რომ ორით აღემატება რვას, ხოლო ორი წყრთა — ერთ წყრთაზე მეტი, რადგან ნახევრით სჭარბობს მეორეს.

— კი მაგრამ, ახლა რას იტყვი ყოველივე ამის შესახებ? — ჰკითხა კებესმა.

— ვიფიცავ ზევსს, — მიუგო სოკრატემ, — მე შორსა ვარ იმ აზრისაგან, თითქოს მიზეზი ვიცოდე მათი. რადგან ისიც კი არ მესმის, რომ, როცა ერთს უმატებენ ერთს, სწორედ ის ერთი იქცევა ორად, რომელსაც მეორე ერთს უმატებენ, თუ ერთი, რომელიც ემატება და ერთი, რომელსაც ემატება, ორივე ერთად იძლევა ორს მიმატების ჩვენის წყალობით. მე ეგ მაოცებს: როცა ორივე ცალ-ცალკე ეგო, თვითეული მათგანი ერთი იყო და ორი ერთი არ იყო ორი, ხოლო როცა ერთმანეთს მიუახლოვდნენ, სწორედ ეს მიახლოება და მიახლება გახდა მათი ორად ქცევის მიზეზი. არც ის შემიძლია ვირწმუნო, რომ როცა ერთს ორად ჰყოფენ, ეგ გაყოფა, თავის მხრივ, მიზეზი ხდება ორად ქცევისა, რადგან ამ შემთხვევაში, ორი სრულიად საპირისპირო გზით მიიღება. მიმატებისას ორს იმიტომ ვიღებთ, რომ ორი ერთი ეახლება და ემატება ერთიმეორეს, გაყოფისას კი, პირიქით, ერთი ერთი ეყრება და ეყოფა მეორეს. სწორედ ასევე, არც ის მჯერა, თითქოს ვიცოდე, როგორ მიიღება ერთი. მოკლედ რომ მოვჭრა, არ ვიცი და, თუ ამ გზას გავყვები, არც მეცოდინება, რატომ იბადება რამე, რატომ კვდება ანდა არსებობს. ამიტომ კვლევის სხვა გზას ვირჩევ ალალბედზე, რადგან პირველი არაა ჩემი გზა.

## XLVI

ერთხელ ასეთი რამ გავიგე: ვიღაცას, როგორც თვითონ ამბობდა, ანაქსაგორას წიგნში წაუკითხავს — გონებაა ის, რაც ყოველს აწესრიგებს, გონებაა მიზეზი ყოვლის[1]. ამან დიდად



გამახარა და მაფიქრებინა, რომ გარკვეული თვალსაზრისით მართალიც იყო გონების მიჩნევა ყოვლის მიზეზად. მე ვამბობდი: თუ ეს ასეა, ცხადია, ყოვლისგამრიგე გონება ისე აწესრიგებს და ისეთ ადგილს უჩენს თვითეულ საგანს, რომელიც მისთვის უკეთესია-მეთქი. ამრიგად, თუ კაცი ისურვებდა ცნებას მიზეზისას, რომლის წყალობითაც ესა თუ ის საგანი იბადება, იღუპება ანდა არსებობს, მას იმ პირობისათვის უნდა მიეკვლია, რომელშიც ეს საგანი ყველაზე უკეთ არსებობს, ან განიცდის თუ სხვას განაცდევინებს რამეს[2]. აქედან გამომდინარე, მე ვფიქრობდი, როგორც ამ საგნის, ისე ყველა სხვა საგნისთვისაც კაცი მხოლოდ მას უნდა ეძებდეს, რაც ყველაზე უკეთესია და სრულქმნილი-მეთქი; ხოლო ვინც იცის უკეთესი, უთუოდ შეიცნობს უარესსაც, რადგან ერთის ცოდნა მეორის ცოდნასაც გულისხმობს. ასე ვფიქრობდი და მიხაროდა, რომ ანაქსაგორას სახით ვპოვე მოძღვარი, რომელიც, ჩემის სურვილისამებრ, ამიხსნიდა ყველა მოვლენის მიზეზს, უპირველეს ყოვლისა კი მეტყოდა, როგორია მიწა — ბრტყელი თუ მრგვალი[3], ხოლო რაკი ამას მეტყოდა, იმის მიზეზს და აუცილებლობასაც მამცნობდა, რატომაა ეს უკეთესი და რატომ სჯობია მიწისთვის, რომ სწორედ ასეთი იყოს, ე. ი. ბრტყელი ან მრგვალი. მერე თუ ანაქსაგორა იტყოდა, მიწა სამყაროს ცენტრში მდებარეობსო[4], მე ვიმედოვნებდი, იმასაც ამიხსნიდა, რატომაა უკეთესი, რომ ის სამყაროს ცენტრში მდებარეობდეს სწორედ. ხოლო თუ ამას დამიმტკიცებდა, მზად ვიყავი ყველა სხვა მიზეზის ძიებაზე ამეღო ხელი. სწორედ ასევე ვემზადებოდი რამე გამეგო მზის, მთვარის, სხვა მნათობების, მათი შეფარდებითი სისწრაფის, მათი მოძრაობისა და ცვლილებების შესახებ: რატომაა უკეთესი, რომ თვითეული მო-

ქროობს ასე, ან განიცდის მას, რასაც განიცდის? რაკი ანაქსაგორა გონებას მიიჩნევდა ყოვლისგამრიგედ, ვერ წარმომედგინა, რომ ის სხვა მიზეზს დაუწყებდა ძებნას და არ იტყოდა, მათთვის უკეთესია ეგონ ისე, როგორც ჰგიანო. მე მეგონა, ის, ვინც ამიხსნიდა როგორც ერთი, ისე ყველა მოვლენის მიზეზს, იმასაც მეტყოდა, რაა უკეთესი როგორც ერთისთვის, ისე ყველასთვის ერთად. მე ისე ძვირად მიღირდა მაშინ ჩემი იმედი. ამიტომ დიდის გულმოდგინებით ჩავუჯექი წიგნებს და პირდაპირ შთავნთქე ისინი, რათა რაც შეიძლება მალე ვზიარებოდი ყველაზე უკეთესის და უარესის ცოდნას.

## XLVII

მაგრამ რა მალე გამიცრუვდა იმედი, ჩემო მეგობარო[1]. რაც უფრო წინ მივიწევდი წიგნის კითხვისას, მე ვხედავდი კაცს, რომელიც არაფრად აგდებს გონებას და საგანთა შორის არსებული წესრიგის მიზეზად მას კი არ თვლის, არამედ ჰაერს, ეთერს, წყალს და სხვა მრავალ უადგილო და უაზრო რამეს. ამან ჩემზე ზუსტად ისეთი შთაბეჭდილება მოახდინა, როგორსაც მოახდენდნენ მისი სიტყვები, ვინც აგრე მოჰყვებოდა მტკიცებას: ყველაფერს, რასაც სოკრატე აკეთებს, გონების კარნახით აკეთებსო და მერე, როცა თვითეული ჩემი ქმედების მიზეზზე დაიწყებდა ლაპარაკს, უპირველეს ყოვლისა იტყოდა, თითქოს დღეს აქ იმიტომ ვზივარ, რომ ჩემი სხეული ძვლებისა და კუნთებისგან შედგება, რომ ძვლები მკვრივია და სახსრებით გაყოფილი ერთმანეთისაგან, ხოლო კუნთებს დაჭიმვის და მოდუნების უნარი შესწევთ, რომ ძვლებს გარედან ხორცი აკრავს, ხორცს კიდევ — კანი, ამიტომ, რაკი ძვლე-



ბი თავისუფლად მოძრაობენ სახსრებში, ხოლო კუნთებს უნარი შესწევთ დაჭიმვის და მოდუნებისა, მე შემიძლია ასოები მოვხარო ჩემი და იმის მიზეზიც ესაა, რომ დღეს აქ ვზივარ, აგრე მოხრილი. ასეთსავე უაზრობას იტყოდა ისიც, ვინც თქვენთან ჩემი საუბრის მიზეზად ხმას, ჰაერს, სმენას თუ ათას სხვა მსგავს რამეს მიიჩნევდა და ერთის სიტყვითაც არ შეეხებოდა ჭეშმარიტ მიზეზს, რომელიც იმაში მდგომარეობს, რომ მას შემდეგ, რაც ათენელებმა უკეთესად მიიჩნიეს ჩემი დამნაშავედ ცნობა, მეც, ჩემის მხრივ, უკეთესად ჩავთვალე აქ ვმჯდარიყავი და მშვიდად დავლოდებოდი სასჯელს, რომელიც მე მომესაჯა. რადგან, ძაღლს გეფიცებით[2], ჩემი ძვლები და ჩემი კუნთები დიდი ხანია უკვე მეგარას იქნებოდნენ, ან ბეოტიას[3], მე რომ ეს უკეთესად მიმეჩნია და არ მეფიქრა — გაქცევასა და გაპარვაზე ბევრად უფრო უმჯობესია და მართებული აქ დავრჩე და მოვიხადო სასჯელი იგი, რომელიც ქალაქმა მომისაჯა-მეთქი. ამრიგად, ყოველივე ამის მიზეზად მიჩნევა ფრიად უაზროა და უცნაური. თუ ვინმე ასე იტყოდა: რომ არ გქონდეს ძვლები, კუნთები, ერთის სიტყვით, არ გქონდეს ის, რაც გაქვს, შენ ვერ შეძლებდი განზრახულის სისრულეში მოყვანასო, უთუოდ მართალს იტყოდა იგი. მაგრამ თუ ის იტყოდა, რომ სწორედ ჩემი ძვლები და კუნთებია მიზეზი იმის კეთებისა, რასაც ვაკეთებ, და რომ თუმცა გონების კარნახით ვაკეთებ ყველაფერს, მაგრამ არა უკეთესის შერჩევის მიზნით, ეგ აშკარა სისულელე იქნებოდა მისი მხრივ. რადგან ეს ნიშნავს, ვერ გაარჩიო რა არის მიზეზი და რა არის ის, რის გარეშეც მიზეზი ვერასდროს ვერ იქნებოდა მიზეზი[4]. მე მგონია, კაცთა უმრავლესობა სწორედ ამ უკანასკნელს დაეძებს ხელის ფათურით, ბნელში მოარულთა მსგავსად, და მიზეზის

სახელს რომ უწოდებს ცრუ-მიზეზს, ჭეშმარიტ მიზეზად ასაღებს მას. ამიტომაა, რომ ზოგის აზრით მიწას ჰაერის მორევი აკრავს, რომელიც მას უძრავად აჩერებს სამყაროს ცენტრში, ზოგს კი ვრცელ ვარცლად წარმოუდგენია მიწა, რომელსაც ჰაერი ებჯინება, როგორც საფუძველს[5]. ხოლო იმ ძალას, რომლის წყალობითაც თავის აწინდელ, ყველაზე უკეთეს მდგომარეობაში ჰგიეს ყოველი, კაცნი არ ეძებენ და არ ფიქრობენ, რომ ღვთაებრივი ძალაა იგი. ამის ნაცვლად ისინი ეძებენ და იმედოვნებენ ჰპოვონ ატლანტი[6], უფრო მძლავრი, უფრო უკვდავი, უფრო სრულქმნილი და ყოვლისმომცველი. ის კი ვერ წარმოუდგენიათ, რომ მხოლოდ სიკეთით და აუცილებლობით ერთდება და იკვრის ყოველი. ხოლო რაც შემეხება მე, დიდის სიამოვნებით დავუდგებოდი შეგირდად ყველას, ვინც შეძლებდა ეგ მიზეზი აეხსნა ჩემთვის. მაგრამ, რაკი ერთხელ ვერ ვპოვე და, მერე, ვერც თვითონ მივაკვლიე, ვერც სხვისი დახმარებით შევიცან იგი, ხომ არ გსურს, კებეს, მოისმინო ამბავი ჩემი მეორე ნაოსნობისა[7], რომელიც მაგ მიზეზის საძებნად აღვასრულე იდუმალების წყლებში?

— დიახაც მსურს, — მიუგო მან.

## XLVIII

— რაკი არსთა ძიებაზე ავიღე ხელი, — განაგრძო სოკრატემ, — გადავწყვიტე, ფრთხილად ვყოფილიყავი, რათა იგივე არ მომსვლოდა, რაც მზის დაბნელების მჭვრეტელთ მოსდით ხოლმე, რადგან ზოგი მზერას იფუჭებს, როცა პირდაპირ მზეს უმზერს და არა მის ანარეკლს წყალში თუ სხვა რამეში[1]. რა-



ღაც ამგვარი შეიძლება მეც დამმართოდა, ჰოდა ვშიშობდი, ვაითუ სრულად დამეშრიტოს მზერა სულისა, თუ საგნებს შიშველი თვალებით შევაცქერდები და ვეცდები გრძნობებით მივწვდე-მეთქი თვითეულ მათგანს. ამიტომ საჭიროდ მივიჩნიე აზრისათვის მიმემართა და მისი მეოხებით მეძია არსთა ჭეშმარიტი ბუნება. მაგრამ, შესაძლოა, ეს შედარება არც იყოს ზუსტი, რადგან მე არ ვიზიარებ იმ აზრს, რომ, როცა კაცი არსს იკვლევს და აზრით იკვლევს, მას უფრო უკეთ მაშინ ჭვრეტს თითქოს, როცა არსის ხატს უმზერს და არა თვითონ არსს[2]. ასეა თუ ისე, მე ამ გზას დავადექი და საფუძვლად ყოველთვის იმ აზრს ვიღებ, რომელიც უფრო მტკიცე მეჩვენება და ურყევი. ყველაფერი, რაც ამ აზრს ეთანხმება, ჭეშმარიტად მიმაჩნია, სულ ერთია, საქმე მიზეზს ეხება, თუ ყველა სხვა რამეს. ხოლო რაც მას არ ეთანხმება, ყალბია ჩემთვის. მე მინდა უფრო ნათლად გაგაგებინო, რის თქმას ვაპირებ, რადგან, ვფიქრობ, შენთვის არც ისე ცხადი უნდა იყოს ეგ.

— ჰო, არც ისე ცხადია, — მიუგო კებესმა, — ვიფიცავ ზევსს.

## XLIX

— თუმცა მე ახლაც მხოლოდ მას გეუბნები, რასაც წეღან გეუბნებოდით და რაც უწინაც მრავალგზის მითქვამს. მინდა აგიხსნა ბუნება იმ მიზეზისა, რომელსაც ასე დიდხანს ვეძებდი. ამიტომ ხელახლა ვუბრუნდები მრავალგზის თქმულს, სწორედ მას ვიღებ ამოსავალ წერტილად და ვიმეორებ, რომ არსებობს მშვენიერი თავის თავში, კეთილი, დიდი და ასე შემდეგ სხვა დანარჩენი. თუ შენ მეთანხმები და ჩემთან ერთად აღიარებ, რომ ყოველივე ეს არსებობს, ვიმედოვნებ მათზე

დაყრდნობით აგიხსნა მიზეზი და გაგიხსნა საიდუმლო სულის უკვდავებისა.

— მე გეთანხმები, — მიუგო კებესმა, — ოღონდ ჩქარა მამცნე ყოველი.

— მაშინ დაფიქრდი, — უთხრა სოკრატემ, — შენც ჩემსავით აღიარებ თუ არა შემდეგს? მე მგონია, თუ არსებობს მშვენიერი გარდა მშვენიერისა თავისთავში, ის მშვენიერია მხოლოდ იმიტომ, რომ წილნაყარია მშვენიერთან თავის თავში და მასვე ვიტყვი ყველა სხვისთვისაც. აღიარებ თუ არა შენ, რომ სწორედ ესაა ამის მიზეზი?

— ვაღიარებ, — მიუგო მან.

— ამიტომ, — თქვა სოკრატემ, — მე არ მესმის და არც ვცნობ არც ერთ სხვა ყურით მოთრეულ მიზეზს. თუ ვინმე მეტყვის, მშვენიერი საგანი სხვა მიზეზის გამოაო მშვენიერი და ამ მიზეზად მის ფერს მიიჩნევს, მის ფორმას ან სხვა მსგავს რამეს, მე უყურადღებოდ ვტოვებ მის სიტყვებს, რომლებიც მამღვრევენ და მაბნევენ მხოლოდ, და უბრალოდ, გულწრფელად და, შესაძლოა, ცოტა გულუბრყვილოდაც ვუპასუხებ — საგანი მშვენიერია-მეთქი იმიტომ, რომ ჭეშმარიტ, თავისთავად მშვენიერთანაა წილნაყარი, თავისთავად მშვენიერს ზიარებული, მიუხედავად იმისა, თუ რა გზითაა წილნაყარი და ზიარებული. რადგან მე მხოლოდ იმას ვამტკიცებ, რომ მშვენიერს მშვენიერი ანიჭებს მშვენიერებას. აი, ყველაზე სწორი პასუხი, რომლითაც კი შემიძლია ვუპასუხო როგორც ჩემს თავს, ასევე სხვასაც. და თუ ამ აზრს ჩავეჭიდებით, არასოდეს წავიბორძიკებთ, არ მოვიტყუებთ თავს და სხვასაც არ მოვატყუებთ, როდესაც ვიტყვით, რომ მშვენიერი მშვენიერითაა მშვენიერი. განა შენც აგრე არა გგონია?



— დიახ, აგრე მგონია მეც.

— სწორედ ასევე, სიდიდეა იმის მიზეზი, რომ დიდი დიდია, უფრო დიდი კი — უფრო დიდი, ხოლო უფრო მცირე სიმცირის გამოა უფრო მცირე, არა?

— დიახ.

— ამრიგად, შენ უკვე აღარ დაეთანხმები მას, ვინც იტყვის, რომ ერთი საგანი თავითაა მეორეზე უფრო დიდი ან თავითვეაო უფრო პატარა. თანხმობის ნაცვლად შენ დაიწყებ იმის მტკიცებას, რომ თუ ერთი საგანი მეორეზე უფრო დიდია, სიდიდითაა უფრო დიდი და რომ მხოლოდ სიდიდე ხდის მას უფრო დიდად, ხოლო თუ ერთი მეორეზე უფრო მცირეა, სიმცირითაა უფრო მცირე და რომ მხოლოდ სიმცირე ხდის მას უფრო მცირედ. რადგან, თუ იტყვი, რომ ერთი თავითაა მეორეზე უფრო დიდი ან უფრო მცირე, სულ იმის შიში უნდა იყო, ვაითუ გააბათილონ ჩემი სიტყვები; მართლაც, ხომ შეუძლიათ გკითხონ, ჯერ ერთი, „როგორ? უფრო დიდი იმითვეა უფრო დიდი, რითაც უფრო მცირე მცირეა უფრო?“ და მერე, „ნუთუ თავი, ეგ ერთი ციცქნა თავიაო იმის მიზეზი, რომ უფრო დიდი დიდია უფრო?“ მაგრამ შლეგის მეტი ვინ იტყვის, დიდი მცირითააო დიდი? თქვი, შეგაკრთობდა თუ არა ეს?

კებესმა გაიცინა და — შემაკრთობდაო, — უთხრა.

— სწორედ ასევე, შეგაკრთობდა თუ არა იმის მტკიცებაც, რომ ათი ორითაა რვაზე მეტი და რომ პირველი რიცხვი სწორედ ამით სჭარბობს მეორეს და არა რაოდენობით და რაოდენობის წყალობით? ხოლო ორი წყრთა თითქოს იმითაა მეტი ერთ წყრთაზე, რომ ნახევრით სჭარბობს ამ უკანასკნელს და არა სიდიდის თვისის წყალობით? რადგან აქაც იგივე საფრთხე გემუქრება — გაბათილების.

— რა თქმა უნდა, — მიუგო მან.

— მერე? როცა ერთს ერთი ემატება ანდა ერთი იყოფა ორად, გაგიჭირდება თუ არა იმის მტკიცება, რომ პირველ შემთხვევაში მიმატებაა მიზეზი ორის მიღებისა, ხოლო მეორეში — გაყოფა? აყვირდები თუ არა შენ, რომ არ იცი სხვა გზა, რომლითაც არსებობა ენიჭება თვითეულ საგანს, გარდა მისი თვითეულ იმ არსთან თანაზიარებისა, რომელიც თვითეულ მათგანს შეესაბამება და რომელსაც უნდა ეზიაროს იგი, და რომ, ამიტომ, არც ორის მიღების სხვა მიზეზს იცნობ, გარდა ორებასთან თანაზიარებისას, რადგან ის, რაც ორი უნდა გახდეს, ორებას უნდა ეზიაროს უთუოდ, ხოლო ის, რაც ერთი უნდა გახდეს — ერთებას[1]. დაეხსნები თუ არა ყველა ამ გაყოფას, მიმატებას თუ სხვა ლამაზ-ლამაზ გარდაქმნებს, რათა ასეთი პასუხებით მათ გააბრუონ მსმენელნი, ვინც შენზე მეტი იცის, ჩემო ძვირფასო; შენ კი, როგორც იტყვიან, საკუთარი ჩრდილისა და უმეცრების შიშით შემკრთალი, ალბათ, ჩვენს მიერ მიღებულ ერთადერთ სწორ საწყისს ამოეფარები და მაგ საფარიდან გასცემ პასუხს ყველა ცნობისმოყვარეს. და მერე, თუ რომელიმე მათგანი შენი საფარის აღებას მოინდომებს და თავს დაგესხმება, განა უპასუხოდ არ დასტოვებ მის შემოტევას, სანამ გულდასმით არ აწონ-დაწონი ჩვენის საწყისიდან გამომდინარე ყველა შესაძლო შედეგს და არ დარწმუნდები, ეთანხმებიან თუ არა ისინი ერთმანეთს? ბოლოს, თუ იძულებული გახდები ანგარიში ჩააბარო ვინმეს, განა საფუძვლად ახალ საწყისს არ აიღებ, შენის აზრით ყველა ძველზე უფრო მაღალს და სრულფასოვანს, ვიდრე არ მიადგები სავსებით კმასაყოფელ დასკვნას? ამასთან, თუ მოინდომებ არსთა შეცნობას, ერთმანეთში არ აურევ საწყისს და შედეგს, დავისმოყვარეთა[2]



მსგავსად, რომელთაც ფეხებზე ჰკიდიათ ჭეშმარიტება და რომელნიც, მეტისმეტი სიბრძნის წყალობით, ყველაფერს ერთმანეთში ურევენ და ამითი მოაქვთ თავი. შენ კი, თუ მართლა ფილოსოფოსი ხარ, ვფიქრობ, ისე მოიქცევი, როგორც მე გირჩევ.

— თვით ჭეშმარიტება ლაღადებს შენი პირით! — ერთხმად შესძახეს კებესმა და სიმიამ.

ეხეკრატე. ვიფიცავ ზევსს, ისინი მართალნი იყვნენ, ფედონ. ვისაც ჭკუის ნასახი მაინც გააჩნია, ჩემის აზრით, უთუოდ უნდა გაეგო სოკრატეს სიტყვები, ისე ნათლად და დამაჯერებლად ულაპარაკია მას.

ფედონი. ჰო, ჩემო ეხეკრატე, აგრე გვეჩვენა ჩვენც, მაშინ იქ მყოფთ.

ეხეკრატე. და როგორც ხედავ, ჩვენც, თუმცა მაშინ იქ არ ვყოფილვართ და ახლა შენგან ვისმენთ სოკრატეს სიტყვებს. მაგრამ ბარემ ისიც გვითხარი, რა ითქვა მერე.

## L

ფედონი. მას შემდეგ, რაც სოკრატეს დაეთანხმნენ და აღიარეს, რომ თვითეული იდეა მართლაც არსებობს და რომ საგნები, რომელნიც ამ იდეებს ეზიარებიან, სწორედ მათგან იღებენ სახელს[1], თუ არ ვცდები, მან ასეთი კითხვა მისცა კებესს:

— თუ შენის აზრით ეს მართლაც ასეა, მაშინ, როდესაც იტყვი, სიმია სოკრატეზე უფრო დიდია, მაგრამ ფედონზე უფრო პატარაო, სხვას რას იტყვი, გარდა იმისა, რომ სიმიაში ჰგიეს ორივე, სიდიდეც და სიპატარავეც?

— რა თქმა უნდა, მაგას ვიტყვი მხოლოდ და მხოლოდ.

— მაგრამ ამითი შენ აღიარებ, რომ წინადადება „სიმია უფრო დიდია, ვიდრე სოკრატე“ არასწორად ასახავს სინამდვილეს, რადგან სიმია სოკრატეზე უფრო დიდია.არა იმიტომ. რომ ის სიმიაა, არამედ მხოლოდ სიდიდის წყალობით, რომელიც მას ერგო წილად. ზუსტად ასევე, სიმია სოკრატეზე უფრო დიდია არა იმიტომ, რომ სოკრატე სოკრატეა, არამედ იმიტომ, რომ, სიმიას სიდიდესთან შედარებით, სოკრატეს სიმცირე ხვდა წილად.

— მართალია.

— და ფედონიც იმიტომ როდია სიმიაზე უფრო დიდი, რომ ის ფედონია, არამედ იმიტომ, რომ, სიმიას სიმცირესთან შედარებით, სიდიდე მოსავს.

— აგრეა.

— ამრიგად, სიმიას შეიძლება ერთდროულად ეწოდოს დიდიც და პატარაც, რადგან ერთის სიმცირეს სიდიდით რომ აღემატება, მეორის სიდიდეს ჩამოუვარდება სიმცირით და ამიტომ საშუალო ადგილი უჭირავს მათ შორის.—აქ მან გაიღიმა და — მგონი მეტისმეტად დავწვრილმანდით, თქვა, — მაგრამ რა ვქნა, როცა ეს მართლა ისეა, როგორც მე ვამბობ.

კებესი აქაც დაეთანხმა.

— ხოლო ამას იმიტომ ვამბობ, რომ მინდა, შენც ჩემსავით სჯიდე. მე კი მგონია, რომ სიდიდე თავის თავში არ შეიძლება ერთდროულად დიდიც იყოს და მცირეც: ის კი არა, ჩვენში გამოვლენილი სიდიდეც არასოდეს იღებს მცირეს და არ ითმენს, რომ მას აღემატონ[2]. ორში ერთია: სიდიდე ან ილტვის და იმალება, როცა თავისი მოპირისპირე უახლოვდება — სიმცირე, ან თუ მცირე მიეახლა, წყვეტს არსებობას. მაგრამ მას არ შეუძლია მიიახლოს სიმცირე, მიიღოს ის და, ამრიგად, დაჰკარ-



გოს თავისი რაობა და სხვა რამედ იქცეს. მაგალითისათვის მე გამოვდგები: ახლოს რომ მოვუშვი და მივიღე სიმცირე, სანამ მე მე ვარ, მცირე ვარ, ის კი ვერ ითმენს სიმცირეს, რადგან დიდია. ზუსტად ასევე, ჩვენში გამოვლენილი სიმცირეც ყოველთვის გაურბის სიდიდედ ქცევას ანდა ყოფნას. და საერთოდ, ვერც ერთი მოპირისპირეთაგანი, ვიდრე ის ისაა, რაც არის, ვერ ითმენს თავის მოპირისპირედ ქცევას ანდა ყოფნას: ერთი ან ილტვის მეორისაგან, ან, თუ მეორე მიეახლა, წყვეტს არსებობას.

— მეც აგრე მგონია, — თქვა კებესმა.

## LI

ეს რომ ესმა, ერთმა ჩვენგანმა (კარგად არ მახსოვს, კერძოდ რომელმა) თქვა: — ღმერთო დიდებულო, კი მაგრამ, წეღან ხომ იმაზე შევთანხმდით, რაც პირდაპირ ეწინააღმდეგება ჩვენს ახლანდელ მტკიცებას? მაშინ ჩვენ ვაღიარეთ, რომ მცირისგან დიდი იღებს დასაბამს და დიდისგან — მცირე და რომ ყოველი მოპირისპირე თავისი მოპირისპირესგან იბადება მხოლოდ. ახლა კი ირკვევა, რომ ეს შეუძლებელია.

სოკრატე მისკენ მიბრუნდა და უთხრა: — აფერუმ შენ ვაჟკაცობას, სწორედ დროზე გამახსენე ეგ. მაგრამ, როგორც ჩანს, ვერ ამჩნევ განსხვავებას ჩვენს მაშინდელ და ახლანდელ სიტყვებს შორის. მაშინ ჩვენ ვამბობდით, რომ ყოველი მოპირისპირე საგანი თავისი მოპირისპირე საგნისაგან იღებს დასაბამს, ახლა კი ვამბობთ, რომ მოპირისპირე თავის თავში არასოდეს არ იქცევა თავისთავის მოპირისპირედ, არც ჩვენში და არც ბუნებაში. მაშინ, ჩემო მეგობარო, ლაპარაკი გვქონდა საგნებზე, რომელთაც მოპირისპირენი მოეძებნებათ და ამ მოპი-

რისპირეთა სახელებით ვასახელებდით მათ, ახლა კი მხედველობაში გვყავს მოპირისპირენი თავის თავში, რომელთაგანაც იღებენ სახელს ის საგნები, რომლებშიც ისინი ჰგიან, ხოლო თვით ეს მოპირისპირენი დასაბამს არასდროს არ იღებენ ერთმანეთისგან. აქ მან კებესს გადახედა და უთხრა: — რაო, კებეს, ხომ არ შეგაკრთო მისმა სიტყვებმა?

— არა, — მიუგო მან, — განა ისევ ისე მხდალი ვარ, თუმცა ვერ ვიტყვი, აღარაფერს აღარ ძალუძს შემაკრთოს-მეთქი.

— მაშასადამე, — თქვა მან, — ჩვენ შევთანხმდით, რომ მოპირისპირე თავის თავში არასოდეს არ იქცევა თავის თავის მოპირისპირედ.

— ჭეშმარიტად, — მიუგო კებესმა.

## LII

— ერთი ამასაც დაუკვირდი, — თქვა სოკრატემ, — და მითხარი, მეთანხმები თუ არა. შენ ხომ რაღაცას ცხელს უწოდებ და რაღაცას — ცივს?

— დიახ.

— მაგრამ რას გულისხმობ შენ: — ცეცხლსა და თოვლს?

— არა, ვიფიცავ ზევსს.

— მაშასადამე, ცხელი განსხვავდება ცეცხლისგან და ცივი — თოვლისგან, არა?

— დიახ.

— მე მგონია, ჩვენი წეღანდელი მტკიცების თანახმად, შენ, ალბათ, იმასაც აღიარებ, რომ თოვლი, თუ მან ცხელი მიიღო, უკვე აღარ იქნება ის, რაც იყო, რადგან ერთად არ ეგების თოვლი და ცხელი. ამიტომ, ცხელი რომ მიეახლება, თოვლი ან უკან დაიხევს და ადგილს დაუთმობს მას, ან უთუოდ დაიღუპება[1].



— რა თქმა უნდა.

— თავის მხრივ, ცეცხლიც, როცა მას ცივი მიეახლება, ან უკან დაიხევს, ან დაიღუპება; ხოლო თუ ცივი მიიღო, ცეცხლი უკვე აღარ იქნება ის, რაც იყო, რადგან ერთად არ ეგების ცეცხლი და ცივი.

— მართალს ბრძანებ, — მიუგო მან.

— ამრიგად, არიან საგნები, რომელთა მიმართ შეიძლება ითქვას, რომ მარტო მათი იდეა კი არ ინარჩუნებს ყოველთვის ერთსა და იმავე სახელს, არამედ აგრეთვე სხვა რამ, რაც ამ იდეისაგან განსხვავდება, მაგრამ მისი ფორმა აქვს მანამ, სანამ ეგ საგნები არსებობენ. თუმცა, იქნებ, ამ მაგალითმა უფრო ნათლად გითხრას ის, რაც მე მსურს გითხრა: რას იტყვი, განა კენტი ყოველთვის იმ სახელით არ უნდა იწოდებოდეს, რასაც ჩვენ მას ვუწოდებთ ახლა?

— რა თქმა უნდა.

— მაგრამ საკითხავი აი ეს არის: მხოლოდ მას უნდა ეწოდებოდეს ეს სახელი, თუ სხვა რამესაც, რაც, მართალია, თვით კენტი არაა, მაგრამ ყოველთვის იწოდება კენტის სახელით, რადგან ბუნება მისი ისეთია, რომ არასოდეს არ წყდება კენტს. ამას რომ ვამბობ, სამს ვგულისხმობ და მრავალ სხვა რიცხვს. ავიღოთ სამი. როგორ გგონია, საკუთარ სახელთან ერთად სხვა სახელიც უნდა ეწოდოს თუ არა მას — კენტის სახელი, თუმცა კენტი სხვაა და სხვა არის სამი? ასეთია ბუნება სამის, ხუთის და, საერთოდ, რიცხვთა მთელი რაოდენობის ნახევრისა, რომელთაგან თვითეული, მართალია, განსხვავდება

კენტისგან, მაგრამ ამასთან კენტია მუდამ. იგივე ითქმის რიცხვთა მეორე ნახევრის, მაგ. ორის, ოთხის და სხვათა მიმართ: თვითეული მათგანი განსხვავდება ლუწისგან, მაგრამ მაინც ლუწია მუდამ. მეთანხმები თუ არა შენ?

— აბა, როგორ არ დაგეთანხმო, — მიუგო კებესმა.

— ახლა დაფიქრდი, — თქვა სოკრატემ, — აი, რა მინდა გითხრა: როგორც ჩანს, არა მარტო ეგ ურთიერთმოპირისპირე იდეები არ იღებენ ერთიმეორეს, არამედ არც საგნები, რომლებიც თუმცა ერთმანეთს არ უპირისპირდებიან, რაღაცას მაინც უპირისპირდებიან მუდამ. ამიტომ არ იღებენ იმ იდეის მოპირისპირე იდეას, რომელიც მათში ჰგიეს, და როცა ეგ იდეა უახლოვდებათ, ისინი ან იღუპებიან, ანდა ადგილს უთმობენ მას[2]. ვიტყვით თუ არა ჩვენ, რომ სამი, სანამ ის სამობს, უფრო უმალ დაიღუპება, ან დაითმენს სხვა რამ ცვლილებას, ლუწ რიცხვად იქცევა ვიდრე?

— რა თქმა უნდა, — მიუგო კებესმა.

— მიუხედავად იმისა, რომ ორი არ უპირისპირდება სამს.

— ცხადია.

— მაშასადამე, არა მარტო ურთიერთმოპირისპირე იდეები არ იკარებენ სიახლოვეს ერთიმეორეს, არამედ ბევრი სხვა რამეც არ უშვებს მოპირისპირის მოახლოებას.

— სრული სიმართლეა, — თქვა მან.

## LIII

— ახლა, თუ გსურს, განსაზღვროთ ისინი, — თქვა სოკრატემ, — როგორც ძალგვიძს, ისე განვსაზღვროთ.

— ცხადია, მსურს.

— მაგრამ ისინი ხომ იმ ფენომენთა რიცხვს ეკუთვნიან,



ჩემო ძვირფასო კებეს, რომლებიც, რაშიაც არ უნდა გამოვლინდნენ, აიძულებენ მას, დაიმარხოს არა მარტო საკუთარი იდეა, არამედ იდეა მოპირისპირისაც, რომელსაც მიწყივ უპირისპირდება რაღაც[1].

— რას ამბობ?

— მხოლოდ მას, რასაც წეღან ვამბობდი. შენ რა თქმა უნდა, იცი, რომ ის, რაშიც სამის იდეა ვლინდება, იძულებულია, არა მარტო სამი იყოს, არამედ კენტიც.

— რასაკვირველია.

— ჩვენ ვამტკიცებთ, რომ ამ საგანს ვერასდროს ვერ მიეახლება იმ იდეის მოპირისპირე იდეა, რომელიც ფორმას ანიჭებს მას.

— ვერა.

— ხოლო მას ფორმას ანიჭებს კენტის იდეა, არა?

— დიახ.

— კენტის იდეას კი ლუწის იდეა უპირისპირდება.

— დიახ.

— მაშასადამე, ლუწის იდეა ვერასდროს ვერ გამოვლინდება სამში.

— ვერასდროს.

— ამრიგად, სამი ლუწის იდეასთან წილუყრელია.

— წილუყრელია.

— ესე იგი სამი — კენტია.

— დიახ.

— აი, მე უკვე განვსაზღვრე ისინი, რომელნიც, მართალია, სხვებს არ უპირისპირდებიან, მაგრამ მაინც არ იღებენ მათ. ისევ ჩვენს მაგალითს მივუბრუნდეთ: სამი არ უპირისპირდება ლუწს, მაგრამ მაინც არ იღებს მას, რადგან სამს ლუწის

მოპირისპირე მოჰყვება მუდამ; სწორედ ასევე, ორს კენტის მოპირისპირე მოსდევს, ცეცხლს — ცივისა და ასე შემდეგ ახლა დაფიქრდი, ასე ხომ არ განსაზღვრავ ამას: არც ერთი მოპირისპირე არ იღებს თავის მოპირისპირეს, მაგრამ მარტო მოპირისპირენი როდი გაურბიან ერთიმეორეს. არა, ისიც, რასაც თან მოსდევს მოპირისპირე იმ საგნისა, რომელსაც იგი უახლოვდება, არასდროს არ იღებს თავისი თანამდევის მოპირისპირეს. მოდი, ერთხელ კიდევ მიუბრუნდი ზემოთქმულს (რადგან არ გვაწყენს მისი ხშირად გამეორება): ხუთი არასდროს არ მიიღებს ლუწს, ხოლო ათი, მრჩობლი ხუთი, — კენტს, დიახ, ეგ მრჩობლი (ხუთი) არასდროს არ მიიღებს კენტის იდეას, მიუხედავად იმისა, რომ კენტი არ უპირისპირდება მას. სწორედ ასევე, ერთნახევარი, ნახევარი, მესამედი და სხვა მათი მსგავსი არასდროს არ მიიღებს მთელის იდეას, თუკი ჩემს აზრს იზიარებ და მეთანხმები.

— ცხადია, ვიზიარებ და გეთანხმები, — მიუგო კებესმა.

## LIV

— ახლა თავიდან დაიწყე, — განაგრძო სოკრატემ, — მაგრამ იმ სიტყვებით კი ნუ მიპასუხებ, რომელთაც ჩემი კითხვები შეიცავენ, არამედ მომბაძე მე. აი, რა მინდა გითხრა: გარდა პასუხის მიგების იმ ზუსტი გზისა, რომელსაც ადრე მივმართავდით, ჩვენი ახლანდელი სიტყვების შემდეგ მე ვხედავ ახალ, არანაკლებ ზუსტ გზას. ვთქვათ, მკითხე: რა უნდა გამოვლინდეს სხეულში, რომ ცხელი იყოსო იგი? მე როდი გიპასუხებ — სიცხე-მეთქი, რადგან ეს იქნებოდა ზერელე, თუმცა ზუსტი პასუხი; არა, ჩვენს ახლანდელ სიტყვებს გავითვალისწინებ და უფრო დახვეწილ პასუხს გაგცემ: ცეცხლი-მეთ-



ქი, გეტყვი. თუ მკითხავ: რა უნდა გამოვლინდეს სხეულში, რომ დასნეულდესო იგი? ჩემი პასუხი იქნება არა „სნება“, არამედ „ცხელება“. ხოლო კითხვაზე: რა უნდა გამოვლინდეს რიცხვში, რომ კენტი გახდესო იგი, მე არ გეტყვი კენტიო, არამედ ერთი და სხვა მისთანანი-მეთქი. დაფიქრდი, კარგად გესმის თუ არა, რას მოვითხოვ შენგან?

— ძალიან კარგად, — მიუგო მან.

— მაშინ მითხარი, — თქვა სოკრატემ, — რა უნდა გამოვლინდეს სხეულში, რომ ცოცხალი იყოს იგი?

— სული, — მიუგო კებესმა.

— მაგრამ ყოველთვის ასეა ეს?

— აბა, როგორ? — თქვა მან.

— მაშასადამე, სულს ყოველთვის სიცოცხლე შეაქვს მასში, რაშიც იგი ვლინდება, არა?

— რა თქმა უნდა, — იყო პასუხი.

— მაგრამ სიცოცხლეს უპირისპირდება თუ არ უპირისპირდება რაღაც?

— უპირისპირდება, — მიუგო კებესმა.

— რა?

— სიკვდილი.

— ამრიგად, როგორც ზემოთ შევთანხმდით, სული არასდროს არ მიიღებს მოპირისპირეს მისას, რაც მუდამ თანა სდევს მას![1]

— რა თქმა უნდა, არასდროს, — თქვა კებესმა.

## LV

— მერე, რას ვუწოდებთ მას, რაც არ იღებს ლუწის იდეას?

— კენტს.

— ხოლო მას, რაც არ იღებს სამართლიანს ანდა მუსიკურს?

— ერთს არასამართლიანს, — მიუგო მან, — მეორეს კი არამუსიკურს.

— კეთილი და პატიოსანი. ახლა მითხარი, რას ვუწოდებთ მას, რაც არ იღებს სიკვდილს?

— უკვდავს, — მიუგო კებესმა.

— მაგრამ სული ხომ არ იღებს სიკვდილს?

— არა.

— მაშასადამე, სული უკვდავია.

— უკვდავია.

— კეთილი, — თქვა მან. — როგორ გგონია, შეგვიძლია თუ არა ვთქვათ, რომ ეს დამტკიცებულია?

— დამტკიცებულია და სავსებით დამაჯერებლადაც, ჩემო სოკრატე.

— მერედა, ჩემო ძვირფასო კებეს, — გააწყვეტინა მან, — თუ აუცილებელი იქნებოდა კენტი უხრწნელი[1] ყოფილიყო, განა უხრწნელი არ იქნებოდა სამიც?

— რა თქმა უნდა.

— და თუ აუცილებელი იქნებოდა უხრწნელი ყოფილიყო ის, რაც ცხელი არ არის, ყოველთვის, როცა ცხელს მიიტანდნენ თოვლთან, განა ეს უკანასკნელი მყისვე უკუ არ იქცეოდა, უვნებელი და დაუდნობელი? რადგან არ დაიღუპებოდა, არ დაჰკარგავდა თავის რაობას და არ მიიღებდა ცხელს.

— მართალს ბრძანებ, — თქვა მან.

— სწორედ ასევე, თუ აუცილებელი იქნებოდა უხრწნელი



ყოფილიყო ის, რაც ცივი არ არის, ყოველთვის, როცა ცივს მიიტანდნენ ცეცხლთან, ეს უკანასკნელი კი არ დაქრებოდა და დაიღუპებოდა, არამედ უკუიქცეოდა, უვნებელი და დაუშრეტელი.

— უეჭველად, — თქვა კებესმა.

— მაშინ უკვდავისათვისაც იგი უნდა ითქვას აუცილებლად. თუ უკვდავი ამავე დროს უხრწნელიცაა, შეუძლებელია სული დაიღუპოს, როცა სიკვდილი მიუახლოვდება მას. რადგან, როგორც ზემოთქმულიდან გამომდინარეობს, ის არასდროს არ მიიღებს სიკვდილს და მკვდრად არ იქცევა, ისევე როგორც სამი არ იქცევა ლუწად, ლუწი, თავის მხრივ, — კენტად, ხოლო ცეცხლი ანდა სიცხელე ცეცხლისა — ცივად[2]. თუმცა აქ შეუძლიათ შენიშნონ: მართალია, ჩვენ შევთანხმდით, რომ ლუწის მიახლებისას კენტი არ იქცევა ლუწად, მაგრამ რა უშლის მას ხელს დაიღუპოს ამ მიახლების შედეგად და ადგილი დაუთმოსო ლუწს? ამ შენიშვნაზე ჩვენ ვერაფერს მივუგებთ მათ, ვერ ვიტყვით, რომ კენტი არ დაიღუპება, თუკი უხრწნელი არ არის კენტი. მაგრამ თუ შევთანხმდებით, რომ ის უხრწნელია, ჩვენ ადვილად შევძლებთ ბრძოლაში ჩავებათ მათთან და ვამტკიცოთ, რომ ლუწის მიახლებისას კენტი და სამი ილტვიან მისგან; იგივე შეგვიძლია ვთქვათ ცეცხლის, ცხელის და ყველა სხვა საგნისთვისაც. აგრე არაა?

— რა თქმა უნდა.

— მაშასადამე, უკვდავისთვისაც, რომელზედაც ჩვენ ვმსჯელობთ ახლა. თუ ვაღიარებთ, რომ უკვდავი ამავე დროს უხრწნელიცაა, ცხადია, სული უკვდავი კი არ იქნება მხოლოდ, არამედ უხრწნელიც. ხოლო თუ ამას არ ვაღიარებთ, სხვა საბუთს უნდა დავუწყოთ ძებნა.

— არა, ეგ უკვე ზედმეტად მიმაჩნია, — თქვა კებესმა, — რადგან თუ ხრწნა უწერია უკვდავსა და მარადის მყოფს, რა იქნება მაშინ უხრწნელი?

## LVI

— მე მგონია, — თქვა სოკრატემ, — ყველა დაგვეთანხმება იმაში, რომ ღმერთი, იდეა სიცოცხლისა და თუ ქვეყნად კიდევ არის რამე უკვდავი, არასოდეს არ იღუპება.

— ვფიცავ ზევსს, — თქვა კებესმა, — მე მგონია, აქ ჩვენ დაგვეთანხმება ყველა კაცი, და, მით უმეტეს, ყველა ღმერთი.

— მაგრამ თუ უკვდავი ამავე დროს უხრწნელიცაა, განა შეიძლება უხრწნელი არ იყოს სული, რომელიც უკვდავია?

— არ შეიძლება.

— ამრიგად, როცა კაცს სიკვდილი უახლოვდება, როგორც ჩანს, მისი მოკვდავი ნაწილი კვდება, ხოლო უკვდავი თავს აღწევს სიკვდილს და უვნებელი და უხრწნელი ეცლება მას.

— როგორც ჩანს.

— მაშასადამე, ჩემო ძვირფასო კებეს, — თქვა მან, — სული უფრო უკვდავია და უფრო უხრწნელი, ვიდრე სხვა რამე და ამიტომ ჩვენი სულები უთუოდ უნდა არსებობდნენ ჰადესში.

— მე, ჩემო სოკრატე, — თქვა კებესმა, — არ შემიძლია რამე დავუმატო შენს სიტყვებს, ისევე, როგორც არ შემიძლია არ დავეთანხმო მათ. მაგრამ თუ სიმიას ან სხვა ვინმეს რაიმეს თქმა სურს, კარგი იქნებოდა ახლავე ეთქვა, რადგან არ ვიცი, როდის ჰპოვებს ამაზე უფრო ხელსაყრელ მომენტს, რათა შემდგომისთვის გადასდოს ის, რისი თქმაც სურს ან გაგონება.



— არა, — სიტყვა ჩაურთო სიმიამ, — მას შემდეგ, რაც უკვე ითქვა, არც მე შემიძლია არ დავეთანხმო სოკრატეს. მაგრამ ჩვენი საგანი ისე დიდია, კაცის ბუნება კი ასე პატარა, რომ იძულებული ვარ ჩემდა უნებურად კვლავ ეჭვის თვალით ვუცქირო მას, რაც ჩვენგან ითქვა.

— შენი შენიშვნა, ჩემო სიმია, — თქვა სოკრატემ, — მართებულია არა მარტო ჩვენს ახლანდელ, არამედ პირველ საწყისთა მიმართაც: რაგინდ სანდონიც არ უნდა ჩანდნენ თქვენს თვალში, ისინი უფრო გულდასმით განხილვას მოითხოვენ მაინც. და როცა საფუძვლიანად გაარჩევთ მათ, თქვენთვის ისე სარწმუნონი გახდებიან ისინი, რამდენადაც კაცს შეუძლია ირწმუნოს ეს. ხოლო თუ მათ გაიცხადებთ, სხვა რამეს აღარ დაუწყებთ ძებნას.

— მართალს ბრძანებ, — თქვა სიმიამ.

## LVII

— ამრიგად, — განაგრძო მან, — მართებული იქნებოდა შეგვეგნოთ, კაცნო, რომ თუ სული უკვდავია, ის ზრუნვას მოითხოვს ჩვენგან არა მარტო იმ ხნის განმავლობაში, რასაც ამქვეყნიურ სიცოცხლეს ვუწოდებთ, არამედ მთელი დანარჩენი დროის მანძილზეც. და თუ ვინმე აგდებით ეპყრობა სულს, ეს შეიძლება საბედისწერო აღმოჩნდეს მისთვის. მართლაც, სიკვდილი რომ ყველაფრისგან გვიხსნიდეს, ის პირდაპირ მისწრება იქნებოდა ბოროტთათვის, რომელნიც მისი წყალობით თავს დააღწევდნენ საკუთარ სხეულს და, საკუთარ სულთან

ერთად, საკუთარ ბიწსაც. მაგრამ რაკი სული უკვდავია, მას ბიწისგან თავის დაღწევისა და ხსნის ერთადერთი გზა რჩება მხოლოდ: ამისათვის ის უკეთესი უნდა გახდეს და უფრო ბრძენი. რადგან საიქიოს რომ აშურებს, სულს არაფერი მიჰყვება თან, გარდა იმისა, რაც მას ამქვეყნად აცოცხლებდა და ზრდიდა და რასაც, როგორც ამბობენ, ჰადესს ჩასვლისთანავე მისთვის უდიდესი სარგებელი მოაქვს ანდა ზიანი. გადმოცემით, ამქვეყნად თვითეულ კაცს თავისი საკუთარი დემონი[1] მფარველობს და ეგ დემონი სიკვდილის შემდეგ იქით მიუძღვის მას, სადაც ერთად თავშეყრილი მიცვალებულთა სულნი ელიან განაჩენს, რათა შემდეგ ჰადესს მიაშურონ იმ ჰეგემონთან ერთად, რომელსაც ევალება აქედან საიქიოს გადაიყვანოს ისინი. და როცა მიიღებენ მას, რაც უნდა მიეღოთ და სათანადო ხანს დაჰყოფენ იქ, დროის მრავალი და ხანგრძლივი მოქცევის შემდეგ სულნი უკანვე ბრუნდებიან მეორე ჰეგემონის წინამძღოლობით. მაგრამ ეგ გზა ისეთი როდია, როგორც ესქილეს ტელეფოსი[2] აღწერს. მისი სიტყვით, ჰადესს მიმავალი გზა სწორია და პირდაპირი, მე კი ვფიქრობ, რომ ის არც სწორია, არც ერთადერთი, რადგან, რა საჭირო იქნებოდა ჰეგემონი, ან ვინ ასცდებოდა გზას, მხოლოდ ერთი რომ იყოს იგი? ჩემის აზრით, მას მრავალი განტოტება აქვს და მებრძირი, როგორც ჩვენი სამსხვერპლო და საწესო რიტუალები მოწმობენ ამას[3]. გონიერი და ბრძენი სული მორჩილად მისდევს ამ გზაზე თავის წინამძღოლს და ისიც იცის, რისთვის მისდევს[4]. ხოლო სხეულს ვნებებით მიჯაჭვული სული, როგორც ზემოთ ვთქვით, კვლავ დიდხანს ბორიალობს მის ირგვლივ ამ ხილულ ქვეყანად, დიდხანს ურჩობს და იტანჯება, ვიდრე მისი მფარველი დემონი, ბოლოს და ბოლოს, ძალით არ



წარიტაცებს მას. და როცა მიაღწევს იმ ადგილს, სადაც სხვა სულნი ჰგიან, ამ უწმინდური, უსამართლო მკვლელობითა თუ სხვა მსგავსი ბოროტებით გასვრილი სულის დანახვაზე კრთებიან ისინი, ზურგს აქცევენ და გაურბიან მას, რადგან არ სურთ თან გაიყოლონ ან იახლონ იგი. მაშინ ის კვლავ ბორიალს იწყებს, ტკივილებით განაწამები, ვიდრე არ დაჰკრავს ჟამი და მისთვის განკუთვნილი ტანჯვის სადგურისკენ არ წარიტაცებს აუცილებლობა. ხოლო სულს, რომელმაც წმინდად და შეურყვნელად განვლო წუთისოფელი, თვითონ ღმერთები მიუძღვიან იმ სადგურისაკენ, რომელსაც იმსახურებს იგი.

## XVIII

მიწაზე მრავალი საოცარი სადგურია, თვითონ კი არც ისეთია და არც იმ ზომისა, როგორც წარმოუდგენიათ მათ, ვისაც სჩვევია ლაპარაკი მიწის შესახებ. ამაში ერთმა ვინმემ დამარწმუნა[1].

მაშინ სიმიამ — რას ამბობ, სოკრატე, — თქვა, — მიწის შესახებ მეც ბევრი რამ მსმენია, მაგრამ არა ის, რამაც შენ დაგარწმუნა. ამიტომ ხალისით დაგიგდებ ყურს.

— მე მგონია, ჩემო სიმია, ამის გადმოცემა სრულიადაც არ მოითხოვს გლავკოსის ხელოვნებას[2], მაგრამ იმის დასამტკიცებლად, რომ ეს მართლაც ასეა, ჩემის აზრით, თვით გლავკოსის ხელოვნებაც არ იკმარებდა. მე, ალბათ, ვერ შევძლებდი ამას, მაგრამ კიდევაც რომ შემძლებოდა, უკვე ისე ცოტა დრო დამრჩა, ჩემო სიმია, რომ ჩემი სიცოცხლე არ ეყოფოდა ამოდენა რამის მტკიცებას. თუმცა იმაში მაინც არაფერი მიშლის ხელს,

გიამბო, როგორია, ჩემი რწმენით, სახე მიწისა და როგორი ადგილები აქვს მას.

— ეგეც საკმარისი იქნება, — თქვა სიმიამ.

— უპირველეს ყოვლისა, — თქვა სოკრატემ, — მე მწამს, რომ თუ მიწა სამყაროს ცენტრში მდებარეობს და თუ მრგვალია მიწა, მას არ სჭირდება არც ჰაერი და არც სხვა მსგავსი რამ საყრდენი ვარდნის თავიდან ასაცილებლად. ამისთვის საკმარისია მის ირგვლივ თანაბრად გარშემოწერილი ცა და თვითონ მიწის წონასწორობა. რადგან გაწონასწორებული სხეული, მოთავსებული მეორე, მასავით გაწონასწორებული სხეულის ცენტრში, არასდროს არ გადიხრება აქეთ ან იქით და თანაბრად გადუხრელი დარჩება მუდამ[3]. უპირველეს ყოვლისა, — გაიომერა მან, — მე აი, ეს მწამს.

— და მართებულადაც, — თქვა სიმიამ.

— მერე, — განაგრძო მან, — მე მწამს, რომ მიწა უზარმაზარი სხეულია და რომ ჩვენ მის მხოლოდ უმნიშვნელო ნაწილზე ვსახლობთ, ფაზისიდან მოკიდებული ჰერკულესის სვეტებამდე[4], ზღვის გარშემო მიმოფანტულნი, ჭაობის პირას თავშეყრილი ჭიანჭველებისა თუ ბაყაყების მსგავსად. მრავალი სხვა ხალხი ბინადრობს მრავალ ასეთსავე ადგილას. რადგან დედამიწის ზურგზე მიმოფანტულია მრავალი სხვადასხვა სახისა და სიდიდის ჯურღმული, რომლებშიც წყალი, ღრუბელი და ჰაერი გროვდება. ხოლო თვით მიწა, წმინდა მიწა, უფრო ზემოთ ჰგიეს, ზეცის წმინდა და ვარსკვლავიან სივრცეში, რომელსაც ეთერს უწოდებენ ისინი, ვისაც სჩვევია ლაპარაკი ამის შესახებ. სწორედ ეთერის ნალექია ის, რაც მიწის ჯურღმულებში გროვდება. ამ ჯურღმულებში კი ჩვენ ვცხოვრობთ, თუმცა არ ვიცით ეგ და ამიტომ მიწის ზედაპირზე გვგონია თავი. ეს იმას



ჰგავს, ზღვის სიღრმეში ცხოვრობდეს კაცი, თავი კი მის ზედაპირზე წარმოედგინოს და წყლის წიაღიდან მზისა და სხვა ვარსკვლავთა მჭვრეტელს ზღვა მიაჩნდეს ცად. თავისი სიმძიმისა და სისუსტის გამო ეგ კაცი ვერასოდეს მიაღწევდა ზღვის ზედაპირს, ვერ ამოყვინთავდა წყლის სიღრმიდან, ვერ იხილავდა, რამდენად უფრო წმინდაა და უფრო ლამაზი ჩვენი საცხოვრისი მის სამყოფლოზე და არათუ თვითონ ვერ იხილავდა, ვერც ჩვენს მხილველს ჰპოვებდა ვინმეს, რათა მისი მეშვეობით შეეცნო ეს. სწორედ მაგ კაცის დღეში ვართ ჩვენც, რადგან, თუმცა მიწის ერთ-ერთ ჯურღმულში ვცხოვრობთ, მაინც მის ზედაპირზე წარმოგვიდგენია თავი, ჰაერს ვეძახით ცას და გვგონია, მართლაც ჰაერში ბრუნავენ ვარსკვლავები. და ეს იმიტომ, რომ ჩვენი სისუსტისა და სიმძიმის წყალობით არ შეგვიძლია თავზე მოვევლოთ ჰაერის ზედა ფენებს, რადგან თუ კაცი მიაღწევდა ამ სიმაღლეს, ანდა ფრთებით აფრინდებოდა და გასცდებოდა ჰაეროვანი სივრცის საზღვრებს, უცხო სანახავს იხილავდა იმ თევზთა მსგავსად, ზღვის სიღრმიდან რომ იჭრებიან ხოლმე ჰაერში. და მერე, თუ ეგ კაცი დასძლევდა საკუთარი ბუნების სისუსტეს და თვალს გაუსწორებდა ამ უცხო სანახავს, შეიცნობდა, რომ სწორედ ესაა ჭეშმარიტი ცა, ჭეშმარიტი სინათლე, ჭეშმარიტი მიწა; რადგან ჩვენი მიწა, ჩვენი ქვები და, საერთოდ, ჩვენი საცხოვრისი ისეა დაღრღნილი და დახრული, როგორც ზღვაში მეჩეჩები მლაშე წყლის მიერ; ზღვაში, სადაც არა არის რა სრულქმნილი და სრულფასოვანი, სადაც მხოლოდ მღვიმეებია, ქვიშა და შლამი. ასე რომ, ჩვენი საცხოვრისის მშვენებასთან შედარებაც არ შეიძლება მისი, რასაც ზღვის სიღრმე იმარხავს, ხოლო ის, რაც მიწის ჭეშმარიტ ზედაპირზეა, თავის მხრივ, გაცილებით ლამაზია ამ ჩვენს ჯურღმულზე. თუ

საჭიროა, მე შემიძლია გიამბოთ მომხიბლავი მითი იმ წმინდა მიწის სილამაზეზე, რომელსაც უშუალოდ ეთერი ეკვრის და ღმერთმანი, ღირს მისი მოსმენა, ჩემო სიმია.

— და ჩვენც სიამოვნებით მოვისმენთ მას, ჩემო სოკრატე, — მიუგო მან.

## LIX

— კეთილი, ჩემო მეგობარო, — თქვა მან, — უპირველეს ყოვლისა, ამბობენ, რომ მაღლიდან დანახული მიწა კაცს წარმოუდგება როგორც ჭრელი, თორმეტი სხვადასხვა ფერის ნაჭრისაგან ნაკერი ბურთი. ჩვენი მხატვრები დაახლოებით იმ ფერებს იყენებენ, რითაც ეგ მიწა არის ნაფერი. ოღონდ იქ ფერები გაცილებით უფრო ბრწყინვალეა და უფრო წმინდა. მიწის ერთი ნაწილი ძოწისფერია, განსაცვიფრებელი სილამაზისა, მეორე — ოქროცურვილი, მესამე — თეთრი, უფრო თეთრი, ვიდრე ცარცი ან თოვლი, მოკლედ რომ ვთქვათ, მის ყველა ნაწილს ჩვენს ფერებზე გაცილებით უფრო სავსე და ლამაზი ფერები ფარავს. თვით მიწის ჯურღმულები, წყლით და ჰაერით სავსე ჯურღმულები, თავისებურად ბრწყინავენ სხვა ფერთა სიმრავლეში, ასე რომ მიწა მიწყივ სხვადასხვა სახით წარმოგვიდგება ჩვენ, თუმცა სახე ერთია მისი. ამ სრულქმნილ მიწაზე ყველაფერი მისებრ სრულქმნილია — მცენარეები, ხეები, ყვავილები, ნაყოფები. ასევე სრულქმნილია მისი მთები და მისი ქვები, გლუვი, გამჭვირვალე და ჯადოსნური ფერებით მოელვარე მთები და ქვები. ჩვენი კენჭები, ჩვენი ძვირფასი თვლები — სარდიონები, იასპები და სმარაგდები მხოლოდ მათი ნამსხვრევია, სხვა არაფერი. იქ კი ყველაფერი კიდევ უფრო ლამაზია და



მშვენიერი. ეს იმიტომ, რომ იქ ყველა ქვა წმინდაა, მაშინ როდესაც ჩვენი ქვები დაღრღნილია და დახრული ზღვის სიმლაშითა და იმ ნალექთა გამხრწნელი ზემოქმედებით, რომელნიც ჩვენს ჯურღმულებში ჩამოედინებიან და ამახინჯებენ და ასნეულებენ ჩვენს ქვებს, ჩვენს მიწას, ჩვენს ცხოველებს და მცენარეებს. გარდა ძვირფასი თვლებისა, მაგ წმინდა მიწას ოქრო, ვერცხლი და სხვა კეთილშობილ ლითონთა სიმრავლე ამკობს. ისინი პირდაპირ მიწაზე ყრიან, მის მთელ სივრცეზე ვეება ხვავებად მიმოფანტულნი, ასე რომ მისი ჭვრეტა ნეტარებით ავსებს სულს. ამ მიწაზე ცხოველთა და კაცთა დიდი სიმრავლე ცხოვრობს, რომელთაგან ზოგს მისი შუა ნაწილი უჭირავს, ზოგი ჰაეროვანი სივრცის გარშემო სახლობს, როგორც ჩვენ — ზღვის ირგვლივ, ზოგიც კიდევ — ეპეიროსის[1] ახლომახლო მიმოფანტულ კუნძულებზე, რომელთაც ჰაერის ოკეანე ეკვრის გარს. ერთი სიტყვით, ის, რაც ჩვენთვის წყალია და ზღვა, მათთვის იგივეა ჰაერი, ხოლო ის, რაც ჩვენთვის ჰაერია, მათთვის იგივეა ეთერი. წელიწადის ყველა დრო იქ ისე რბილია და კეთილად შეზავებული, რომ ამ ნეტარი მიწის მცხოვრებლებმა არ იციან, რა არის ავადმყოფობა და გაცილებით უფრო დიდხანს ცხოვრობენ, ვიდრე ჩვენ. ხედვის, სმენისა და ყველა სხვა გრძნობის ნიჭითა და გონების სიძლიერით ისინი იმდენად მაღლა დგანან ჩვენზე, რამდენადაც სიწმინდით ჰაერი — წყალზე, ხოლო ეთერი — ჰაერზე. მათს წმინდა ჭალებსა და ტაძრებში მართლაც ბინადრობენ ღმერთები, რომლებიც ნიშნებითა და წინასწარმეტყველებით იმდენად საგრძნობი ხდებიან მათთვის, რომ ისინი უშუალოდ უკავშირდებიან უკვდავთ. მზეს, მთვარესა და სხვა ვარსკვლავებს ისინი ხედავენ ისე, როგორც სინამდ-

ვილეში თვითეული მათგანი. და ყოველივე ამას გამოუთქმელი ნეტარება ახლავს თან.

## LX

ასეთია ბუნება მთელი მიწისა და მისი, რაც მას გარს აკრავს. გარდა ჩვენი ჯურღმულებისა, მიწის სიღრმე იმარხავს წრიულად გაწფენილ უფსკრულთა დიდ სიმრავლეს, რომლებიც მათ გაგრძელებებს წარმოადგენენ და რომელთაგან ზოგი უფრო ღრმაა და უფრო ფართო, ვიდრე ჩვენი საცხოვრისი, ზოგი უფრო ღრმა, მაგრამ უფრო ვიწრო, ზოგი კი, პირიქით, სიღრმით რომ ჩამოუვარდება, სიფართოვით აღემატება ჯურღმულებს ჩვენსას. ყველა ეს მიწისქვეშა უფსკრული მეტნაკლებად ფართო გვირაბებით უკავშირდება ერთიმეორეს, რომლებითაც ერთი უფსკრულიდან მეორეში, როგორც კრატერიდან კრატერში, უხვად ისხმება წყალი. მიედინებიან მიწის ქვეშ ცხელი და ცივი წყლის უზარმაზარი, მარადმედინი მდინარეები, ცეცხლის ვეება ჩანჩქერები, შლამის საშინელი, ალაგ წმინდა, ალაგ მღვრიე ნაკადები, რომლებიც სიცილიაში ლავის წინ დაქანებულ ტალახის მდინარეებს მოგვაგონებენ და თვითონ ლავას. წყლის, ცეცხლისა და შლამის ეს ნაკადები რიგრიგობით ავსებენ უფსკრულებს, იმის მიხედვით, თუ როდის რა მიმართულებას იღებს თვითეული მათგანი. ყველაფერი ეს მოძრაობს ზემოთ და ქვემოთ, თითქოს საქანელა ირწევაო მიწის სიღრმეში; მოძრაობით კი ასე მოძრაობს: მიწის უფსკრულთა შორის თავისი სიდიდით გამოირჩევა ერთი, რომელიც მთელს სიღრმეზე განწონის მიწას. სწორედ ამ უფსკრულს გულისხმობს ჰომეროსი, როცა ამბობს — არისო შორს მიწის ქვემოთ უსასრულო უფსკრული ერთი[1]. სხვაგან ის ტარტაროსს უწოდებს მას და არა მარტო ის, არამედ ბევრი სხვა პოეტიც. სწორედ ამ უფსკრულში ჩაედინება ყველა ნაკადი და მერე ხელახლა ამოედინება მისგან; ამასთან თვითეული მათგანი ისეთი ხდება, როგორიცაა მიწა, რომელზეც მიედინება იგი. ხოლო მიზეზი იმისა, თუ რატომ ჩაედინება მასში ყველა ნაკადი და რატომ ამოედინება მისგან, ისაა, რომ მთელ ამ თხიერ მასას არც ფსკერი გააჩნია და არც ბაზისი. მიტომ ტორტმანებს და ირწევა ზემოთ და ქვემოთ. მისი თანმხლები ჰაერის დინება კი იმეორებს ამ მოძრაობას, რადგან მიწყივ თანა სდევს მას, მაშინაც, როცა ის მაღლა იწევს და მაშინაც, როცა დაბლა ეშვება; და როგორც სუნთქვისას ჩასუნთქვა და ამოსუნთქვა იწვევს ფშვინვას, ისე აქაც, ამ თხიერ ნაკადთა თანმხლები ჰაერის დინება მძვინვარე გრიგალებს აჩენს ჩასვლისას და ამოსვლისას. როცა ეგ ნაკადები დაბლა ეშვებიან, მიწისქვეშა სადინარებში იღვრებიან და ავსებენ მათ, როგორც ჩვენ ვავსებთ არხებს ტუმბოთი, ხოლო როცა ქვესკნელს ტოვებენ და მაღლა იწევენ, ჩვენი მდინარეების კალაპოტებს ავსებენ და მერე ამ კალაპოტებით მიიგრაგნებიან მიწის ზედაპირზე და ჰქმნიან ზღვებს, ტბებს, მდინარეებს და ნაკადულებს. ბოლოს კვლავ მიწის სიღრმეში ეშვებიან და იქ მიიკვლევენ გზას, ხან გრძელსა და მიხვეულ-მოხვეულს, ხან მოკლეს და ნაკლებად კლაკნილს, ვიდრე ტარტაროსში არ ჩაითქმებიან ხელახლა. ხოლო ჩანთქმით ინთქმებიან მეტნაკლებად დაბლა, მაგრამ ყოველთვის იმ ადგილზე უფრო დაბლა, საიდანაც ამოედინებიან ისინი. ზოგი ტარტაროსში იმის საპირისპირო მხრიდან ეშვება, საიდანაც ამოდის, ზოგი იმავე მხრიდან, ზოგი კი წრეს კრავს მიწის გარშემო და ერთხელ ან მრავალგზის გველივით რომ ეხვევა მას, ღრმად, რაც შეიძლება

ღრმად ეშვება ქვესკნელში. მაგრამ ისიც უნდა ითქვას, რომ ვერც ერთი ნაკადი ვერ ჩაეშვება ტარტაროსის ცენტრზე უფრო დაბლა, რადგან აქედან უკვე აღმასვლა იწყება მათი.

## LXI

არის ბევრი სხვა დიდი და მრავალფეროვანი ნაკადი. მათ შორის უმთავრესია ოთხი, რომელთაგან ერთი, უდიდესი და უკიდურესი დედამიწას უვლის გარშემო. მას ოკეანოსს ვუწოდებთ ჩვენ. ოკეანოსს უპირისპირდება აქერონი, რომელიც მისი საპირისპირო მიმართულებით მიედინება უდაბურ ადგილთა წიაღ და აქერუსიადის ტბას ერთვის მიწის ქვეშ. სწორედ ამ ტბასთან გროვდებიან გარდასულთა სულნი, რომლებიც, მათთვის მიზომილ დროს რომ დაჰყოფენ იქ (ეს დრო ზოგისთვის უფრო გრძელია, ზოგისთვის უფრო მოკლე), ახალი სიცოცხლისთვის იგზავნებიან უკან. მესამე ნაკადი, რომელიც ამ ორთა შორის იღებს დასაბამს, სათავის ახლოს ერთ ცეცხლმოდებულ ტაფობზე გადის, სადაც ჩვენს ზღვაზე უფრო დიდ ტბას ქმნის; ამ ტბაში წყალი და ტალახი თუხთუხებს ერთთავად. მერე კი წრიულად აგრძელებს თავის ზიგზაგოვან გზას მღვრიე და პირქუში და აქერუსიადის ტბის ნაპირს აღწევს მაგრამ არ ირევს მის წყალს და, მიწის ქვეშ რამდენჯერმე რომ შეჰკრავს წრეს, ტარტაროსის სიღრმეში ინთქმება. ეს ის ნაკადია, რომელსაც პირიფლეგეთონს ვუწოდებთ ჩვენ და რომელიც თავის ცეცხლოვან ლავას მიწის ზედაპირზეც ამოაფრქვევს ხოლმე აქა-იქ. პირიფლეგეთონის საპირისპიროდ, შემზარავ და ველურ ტაფობზე, რომელიც მუქი ლურჯი ფერისაა და რომელსაც სტიგიოსი ეწოდება, მიიგრაგნება მეოთხე ნაკადი. ეს ნაკადი აქ ქმნის სტიქსის ტბას, რომლის წყლებშიც სა-



შინელ ძალას იძენს და მერე მიწის ქვეშ იკარგება, სადაც პირიფლეგეთონის საპირისპიროდ მიედინება კლაკნილი გზით და ბოლოს აქერუსიადის ტბის მეორე, მოპირისპირე ნაპირთან ხვდება მას. არც ეს ნაკადი ირევს სხვა წყლებს და, წრეს რომ შეჰკრავს, ტარტაროსში ინთქმება ისიც, პირიფლეგეთონის პირდაპირ. როგორც პოეტები ამბობენ, ამ ნაკადს კოციტოსი ჰქვია სახელად[1].

## LXII

ბუნებამ ასე ააგო ქვესკნელი. როცა მიცვალებულნი მიაღწევენ იმ ადგილს, რომლისკენაც თვითეულს მისი დემონი მიაცილებს, განისჯებიან უპირველეს ყოვლისა, განისჯებიან როგორც ისინი, ვინც მართლად და წმინდად განვლო წუთისოფელი, ისე ამქვეყნად ბიწით გასვრილნიც. ხოლო ისინი, რომელთაც სრული სათნოება არ შეუმოსავთ, მაგრამ არც ბიწს დაჰმონებიან მთლად, აქერონისკენ ეშურებიან; აქ მათთვის წინასწარ გამზადებულ ნავებში სხდებიან და მდინარის ტალღებით აღწევენ აქერუსიადის ტბას, სადაც ივანებენ, სასჯელს იხდიან, იწმინდებიან ყველა ძველი ბოროტებისგან და თავისუფლდებიან. სათნოების სანაცვლოდ კი სიკეთეს იმკიან, დამსახურების მიხედვით. რაც შეეხება მრავალი საზარელი მკრეხელობით, უსამართლო ხოცვა-ჟლეტითა და სხვა მიუტევებელი ცოდვებით დამძიმებულ სულებს, ბედისწერა პირდაპირ ტარტაროსში უძახებს მათ, ტარტაროსში, საიდანაც ვეღარასოდეს ამოვლენ უკან. და მარტო მათ კი არა, ტარტაროსში ტყვეობა არც იმ სულებს ასცდებათ, რომლებმაც მძიმე, მაგრამ მაინც ასე თუ ისე მისატევებელი ცოდვები ჩაიდინეს (როცა რისხვით ცნობამიხდილთა ხელი აღმართეს მშობლებზე და მერე მთელი სიცოცხლის მანძილზე ინანიებდნენ ამას, ან უნე-

ბურად გაისვარეს სხვის სისხლში ხელი); ოღონდ იმ განსხვავებით, რომ, როცა ტარტაროსში ყოფნის ყავლი გაუვათ, ტალღა უკანვე ამოისვრის მათ და მაშინ კაცისმკვლელთ კოციტოსი წარიტაცებს, ხოლო დედის ან მამის მკვლელთ — პირიფლეგეთონი. და რა მიაღწევენ აქერუსიადის ტბას, ყვირილს იწყებენ ისინი: მკვლელნი უხმობენ მათ მიერ მოკლულთ, შეურაცხმყოფელნი კი — შეურაცხყოფილთ და ევედრებიან ნება დართონ ტბაში შესვლისა და შეიწყნარონ საწყალობელნი. თუ შესძლეს მათი გულის მოლბობა, ტბაში შედიან და მათ ტანჯვასაც ელება ბოლო, თუ ვერა და — ტარტაროსში ცვივიან ისევ, საიდანაც ხელახლა ბრუნდებიან უკან, და ასე გრძელდება მათი ტანჯვა, გრძელდება მანამ, სანამ არ მოლბებიან ისინი, რომელთა წინაშეც სცოდეს. მსაჯულებმა ასეთი სასჯელი არგუნეს მათ. და ბოლოს, სულნი, რომელთაც წმინდად და შეურყვნელად განვლეს წუთისოფელი, თავს აღწევენ ქვესკნელის ტყვეობას, ზესკნელის წმინდა სივრცისაკენ ისწრაფვიან და იქ ივანებენ. მათ შორის ფილოსოფიით გაწმენდილი სულები საბოლოოდ თავისუფლდებიან ნივთიერი ბუნებისაგან და კიდევ უფრო მშვენიერ სავანეთა მკვიდრნი ხდებიან. მაგრამ მათი აღწერა ძალზე შორს წაგვიყვანდა, მე კი დრო ხელში მადნება უკვე. თუმცა, რაც ითქვა, ჩემო სიმია, ისიც სავსებით საკმარისია, რათა ჩვენი სიცოცხლის მიზნად ვთვლიდეთ სათნოების და სიბრძნის მოხვეჭას. რადგან ჯილდო კეთილია და იმედი დიდი.

## LXIII

იმის დაჟინებით მტკიცება, რომ ყველაფერი ეს მართლა ისეა, როგორც მე დაგიხატეთ, რა თქმა უნდა, არ შეჰფერის



გონიერ კაცს. მაგრამ თუ სული მართლა უკვდავია, მას დიახაც შეჰფერის და ჰმართებს კიდეც ამტკიცოს, რომ ყველაფერი, რაც ჩვენს სულებს შეეხება და მათ სავანეთ, მთლად ისე თუ არა, დაახლოებით მაინც ისეა, როგორც მე ვამბობ. და ამის მტკიცება, ღმერთმანი, ღირს რისკად, რადგან ეგ რისკი იმდენად მშვენიერია, რომ ჩვენ თვითონვე უნდა ვიჯადოებდეთ თავს მაგ ჯადოსნურ საგალობელთა გალობით. აკი მიტომაც აგრე გამიგრძელდა მითი. ამრიგად, მას, ვინც მთელი სიცოცხლის მანძილზე ეკრძალებოდა ყველა ხორციელ ვნებას, ვინც არად აგდებდა სულისთვის უცხო სამკაულებს, რადგან სწამდა, რომ მათ მხოლოდ წარწყმედა შეეძლოთ სულის, ვინც ვნებიანად მხოლოდ ცოდნას ეწაფებოდა და ყალბი კი არა, ჭეშმარიტი სამკაულებით — ზომიერებით, სამართლიანობით, სიმამაცით, თავისუფლებითა და სიმართლით — იმკობდა სულს, შეუძლია მშვიდად იყოს სულისთვის და, როცა ბედი მოუხმობს, უდრტვინველად დაადგეს ჰადესის გზას, რადგან ამისთვის უკვე განამზადა თავისი თავი. ამ გზას თავის დროზე თქვენც დაადგებით, ჩემო ძვირფასო სიმია და კებეს, თქვენც და თქვენი მეგობრებიც. მე კი, როგორც ტრაგიკოსი იტყოდა, ახლავე მიხმობს ბედი და დროა განბანვას შევუდგე უკვე, რადგან, ვფიქრობ, უმჯობესია თვითონვე განვიბანო შხამის მიღების წინ, რათა ქალები არ გავტანჯო უსიცოცხლო გვამის განბანვით.

## LXIV

როცა სოკრატე ლაპარაკს მორჩა, კრიტონმა თქვა:

— კეთილი, ჩემო სოკრატე, მაგრამ ხომ არას დაგვიბარებ განშორების წინ? იქნებ შვილებზე ზრუნვა დაგვავალო, ანდა სხვა რამე? თქვი, ჩვენ მზად ვართ სამსახურისთვის!

— მე ახლაც მხოლოდ მას გეტყვით, ჩემო ძვირფასო კრიტონ, — მიუგო მან, — რასაც მუდამ გეუბნებოდით: იზრუნეთ თქვენზე! იზრუნეთ და ეგ იქნება ყველაზე დიდი სამსახური ჩემთვის, ჩემიანების და თვით თქვენი თავისთვისაც. იზრუნეთ! მე მოვითხოვ საქმეს და არა აღთქმას! რადგან თუ თქვენზე არ იზრუნებთ და ჩემს ანდერძს არ აღასრულებთ, აღთქმა აღთქმად დარჩება და რა ფასი აქვს მაშინ მას.

— ვეცდებით აღვასრულოთ, — მიუგო კრიტონმა, — მაგრამ როგორღა მიგაბაროთ მიწას?

— როგორც გენებოთ, — მიუგო მან, — თუკი დამიჭერით და ხელიდან არ გაგისხლტებით.—აქ მან წყნარად გაიცინა. მზერა მოგვავლო და თქვა: — მე მაინც ვერ შევძელი, კაცნო, დამერწმუნებინა კრიტონი, რომ სოკრატე — ეს მე ვარ, ვინც ლაპარაკობს და საუბარს წარმართავს ჩვენსას. მას ჰგონია მე ვარ ის, ვისაც მალე უსულოდ მდებარეს იხილავს და მიტომ მეკითხება: როგორ მიგაბაროთო მიწას? და ეს მას შემდეგ, რაც ასე დიდხანს და დაჟინებით ვამტკიცებდი, შხამს რომ მივიღებ, თქვენთან კი აღარ დავრჩები, ნეტართა სადგურს მივაშურებ და მათ აუმღვრეველ ბედნიერებას ვეზიარები-მეთქი. მაგრამ, როგორც ჩანს, ამაოდ. მას ჰგონია, რომ ამითი მხოლოდ თავს ვინუგეშებდი და განუგეშებდით თქვენაც. მაშ, მოდით და თავმდებად დამიდექით კრიტონის წინაშე. მაგრამ ისეთ თავმდებობას კი არ მოვითხოვ, როგორიც მან მსაჯულთა წინაშე გამიწია, არამედ სულ სხვას, საპირისპიროს. ის მთავდებობდა, რომ აქ დავრჩებოდი, თქვენ კი მითავმდებეთ, რომ სიკვდილის შემდეგ მე დავტოვებ აქაურობას. ასე აჯობებს კრიტონისთვისაც, რადგან, როცა დაინახავს როგორ წვავენ ჩემს გვამს, ანდა როგორ ფლავენ მიწაში, აღარ შეაჩვენებს ჩემს, მისი აზრით,



შავ ბედს და აღარც ამ სიტყვებს დახარჯავს ჩემი გასვენებისას: ვაიმე, ეს ვინ გამომაქვს, ეს ვინ მიმაქვს, ეს ვის ვმარხავო. უნდა იცოდე, ჩემო ძვირფასო კრიტონ, რომ მცდარი სიტყვა ამ შემთხვევაში მარტო ენას კი არ ამღვრევს, არამედ სულსაც[1]. ამიტომ შორს შიში და გწამდეს, რომ მე კი არ მმარხავ, გვამს მარხავ ჩემსას. დამარხვით კი ისე უნდა დამარხო იგი, როგორც თვითონ მოგეპრიანება და როგორც ჩვენი ადათი მიიჩნევს უკეთესად.

## LXV

ამ სიტყვებით ის ადგა და გვერდითი სენაკისკენ გაემართა განსაბანად. კრიტონმა უკან გასდია, ჩვენ კი გვიბრძანა დავრჩენილიყავით. ჩვენც დავრჩით და ჩურჩული დავიწყეთ ერთმანეთს შორის: ხელახლა ვარჩევდით მას, რაც ითქვა და დავსტიროდით თავსდატეხილ უბედურებას. ისეთი განცდა გვქონდა, თითქოს მამას ვკარგავდით და ობლებად უნდა ვყოფილიყავით აწი.

განბანას რომ მორჩა, შვილები მიჰგვარეს მას (სოკრატეს სამი ვაჟი ჰყავდა — ორი პატარა, ერთი მოზრდილი). მოვიდნენ დედაწულნიც მისი სახლისა. სოკრატე კრიტონის თანდასწრებით ესაუბრა ქალებს, ზოგიერთი მითითება მისცა მათ და მერე ბავშვებითურთ უკან გაისტუმრა ისინი. თვითონ კი ისევ ჩვენ დაგვიბრუნდა.

მზე იხრებოდა: სოკრატემ დიდი დრო მოანდომა განბანას და გამოთხოვებას. დაბრუნებული თავის ძველ ადგილზე ჩამოჯდა და მერე ბევრი არაფერი უთქვამს. შემოვიდა თერთმეტთა მსახური, მიუახლოვდა სოკრატეს და უთხრა: მე შენზე სამდურავი არ მეთქმის, სოკრატე, სხვებს როდი ჰგევხარ: ისი-

ნი ცოფმორეულნი მაგინებენ, როცა თერთმეტთა განკარგულებით, ვუცხადებ, რომ საწამლავი უნდა დალიონ. ამ ერთი თვის განმავლობაში კარგად გაგიცანი შენ და ვიცი, ვინცა ხარ: ყველაზე ღირსეული, ყველაზე მშვიდი და ყველაზე უკეთესი მათ შორის, ვინც აქ ოდესმე მჯდარა. ამიტომ, იმედი მაქვს, რომ არც ახლა აღშფოთდები ჩემს წინააღმდეგ, რადგან შენ უფრო იცნობ ნამდვილ დამნაშავეთ. მაშ ასე, შენ უკვე იცი, რისთვის გაწუხებ. მშვიდობით, ეცადე მშვიდად შეეგებო გარდუვალს. აქ მას ცრემლები წასკდა, პირი იბრუნა და ქვითინით გავარდა გარეთ. სოკრატემ მზერა გააყოლა გაქცეულს და მშვიდად წარმოთქვა: — მშვიდობით! ვეცდები შევასრულო შენი სიტყვები. მერე ჩვენ მოგვიბრუნდა და გვითხრა: აი, კეთილშობილი კაცი. ადრეც ხშირად მნახულობდა, მესაუბრებოდა და ყოველთვის საუცხოო შთაბეჭდილებას ახდენდა ჩემზე. ახლა კი, ხედავთ, რა გულწრფელად დამტირის მე. მაგრამ მოდი, სათხოვარი შევუსრულოთ მას, ჩემო კრიტონ. უბრძანე, მომართვან საწამლავი, თუ გახსნილია, თუ არა და, გამიხსნან იგი.

— კი მაგრამ, ჩემო ძვირფასო სოკრატე, — შეკრთა კრიტონი, — მზე ჯერ კიდევ არ მიჰფარებია მთებს. მე ხომ ვიცი, სხვები ბრძანებას რომ მიიღებენ, მაშინვე როდი იღებენ შხამსაც; ჯერ მაძღრისად ჭამენ და სვამენ, ხოლო ზოგი სასიყვარულო განცხრომასაც კი ეძლევა სატრფოსთან ერთად. მაშ, რა გვაჩქარებს? დრო კიდევ გვრჩება.

— ე, ჩემო კრიტონ, მე მესმის მათი, — მიუგო მან, — მათ ხომ ჰგონიათ, რომ რაღაცას იგებენ ამით. მაგრამ არ მესმის, რატომ უნდა მივბაძო მათ. დაყოვნებით სხვას რას მოვიგებ, გარდა იმისა, რომ სასაცილო აღმოვჩნდები ჩემსავე თვალში.



ჰოდა, რად უნდა ჩავებღაუჭო სიცოცხლეს, რატომ არ უნდა ვკრა ხელი მას, რაც ბეწვზე ჰკიდია უკვე. მაშ, გასწი, ნუ მეურჩები და გააკეთე ის, რასაც გეუბნებიან.

## LXVI

მაშინ კრიტონმა წამუყო იქვე მდგარ მსახურს. ისიც გავიდა და ცოტა მოგვიანებით შემობრუნდა იმ კაცთან ერთად, ვისაც შხამი უნდა შემოეტანა. მოჰქონდა კიდეც ფიალით. ახლად შემოსულის დანახვისას სოკრატემ ასე მიმართა მას:

— კეთილი, ჩემო ძვირფასო, ახლა, როგორც გამოცდილმა, მითხარი, რა ვქნა, რაა საჭირო?

— ბევრი არაფერი, — მიუგო მან, — საწამლავს რომ დალევ, უნდა იარო, იარო, სანამ ფეხები არ დაგიმძიმდება, მერე კი მიწვე. მაშინ შხამი თვითონვე იზამს თავისას.

ამ სიტყვებით მან ფიალა გაუწოდა სოკრატეს —ო, ეხეკრატე! — სოკრატემაც მშვიდად და წარბშეუხრელად ჩამოართვა იგი. მხოლოდ, ჩვეულებისამებრ, თავისი ბასრი მზერა ესროლა მსახურს და ჰკითხა:

— რაო, რას იტყვი ამ სასმისზე? შეიძლება თავი წავუქციოთ მას რომელიმე ღვთაების პატივსაცემად თუ არ შეიძლება?

— ჩვენ მხოლოდ იმდენ შხამს ვიძლევით, სოკრატე, რამდენიც საჭიროა, — მიუგო მან.

— გასაგებია, — თქვა სოკრატემ, — მაგრამ ლოცვა ხომ მაინც შეიძლება ღმერთების მიმართ? შეიძლება და უნდა ვილოცოთ კიდეც, რათა მათ კურთხეულჰყონ ჩვენი მგზავრობა და კეთილად დააგვირგვინონ იგი. ჰოდა, აი მეც ვლოცულობ და თავს ვავედრებ ღმერთებს.

ამ სიტყვებით მან ბაგესთან მიიტანა ფიალა და მშვიდად, ნელ-ნელა დასცალა იგი. აქამდე ჩვენ, ასე თუ ისე, კიდევ ვიკავებდით თავს. აქ კი, როცა დავინახეთ, როგორ მოიყუდა ფიალა და როგორ დასცალა იგი, ნებისყოფამ გვიმტყუნა ყველას. მე, ჩემდა უნებურად, თვალთაგან ღვარად წამსკდა ცრემლები. მოსასხამში თავჩარგული ვტიროდი მე, მას კი არა, ჩემს თავს დავსტიროდი, ჩემს უბედურ თავს: ვის ვკარგავდი?! კრიტონი, რომელსაც ჩემზე ადრე წასკდა ცრემლები, გარეთ გავიდა. რაც შეეხება აპოლოდოროსს, ის ადრეც სულმოუთქმელად ტიროდა, ახლა კი ისე მწარედ იბღავლა, რომ ყველა ჩვენგანი შეირყა, სოკრატეს გარდა.

— ამას რას ვხედავ, ჩემო საყვარლებო, — თქვა მან, — მე ქალებიც სწორედ იმიტომ გავისტუმრე, რომ ცრემლები არ მენახა მათი. გამიგონია, როცა კაცი კვდება, მხოლოდ ლოცვა უნდა ისმოდესო ირგვლივ. მაშ, დამშვიდდით, რა ვაჟკაცის საქმეა ცრემლი?

ჩვენ შეგვრცხვა და ცრემლი შევიშრეთ. ის კი სიარულს მოჰყვა საკანში. მალე ფეხებში სიმძიმე იგრძნო და გულაღმა წამოწვა, როგორც შხამის მომტანმა ურჩია. ამ უკანასკნელმა კი სინჯვა დაუწყო სოკრატეს ფეხებს, სოკრატეს წვივებს. მერე კანჭზე დააჭირა თითი და ჰკითხა, გრძნობს თუ არა ამას. — არაო, — იყო პასუხი. მაშინ მსახური ზემოთ აჰყვა სოკრატეს ფეხებს, თან გვანიშნებდა, — ცივდებაო უკვე. ბოლოს ერთხელ კიდევ შეეხო მას და გვითხრა, როცა სიცივე გულამდე მიაღწევს, ყველაფერი დამთავრდებაო. სიცივემ უკვე მუცელს უწია, როცა სოკრატემ გადაიძრო ზეწარი, რომელიც მას ფარავდა და თქვა:

— კრიტონ, — ეს იყო მისი უკანასკნელი სიტყვები. — ჩვენ



მამალი უნდა დავუკლათ ასკლეპიოსს.[1] არ დაგავიწყდეთ, შესწირეთ იგი.

— შევსწირავთ, — მიუგო კრიტონმა, — მაგრამ რას გვეტყვი კიდევ?

ამ კითხვას პასუხი აღარ მოჰყოლია. მალე უკანასკნელად შეირხა და მაშინ მსახურმა ზეწარი გადახადა სოკრატეს. მზერა გაჰყინვოდა. კრიტონი დაიხარა და ბაგეები და თვალები დაუხუჭა მას.

## LXVII

ასეთი იყო ჩვენი მეგობრის აღსასრული, ძვირფასო ეხეკრატე. ჩვენ ბევრი ნაცნობ-მეგობარი გვყავს და გვყოლია, მაგრამ ის იყო ყველაზე ბრძენი და ყველაზე მ ა რ თ ა ლ ი.



# შენიშვნები

I

1. ფლიუნტი — პატარა ქალაქი ჩრდილო-აღმოსავლეთ პელოპონესში, სადაც ევრიტე ტარანტელმა, ფილოლაოსის მოწაფემ, პითაგორელთა წრე ჩამოაყალიბა.

2. დელოსი — პატარა კუნძული ეგეოსის ზღვაში. ძველი ბერძნები აპოლონის და არტემიდეს დაბადების ადგილად მიიჩნევდნენ მას.

3. თეზევსი — ათენის ლეგენდარული დამაარსებელი. გადმოცემით, ატიკელებმა ვერაგულად მოჰკლეს კრეტის მეფის — მინოსის ვაჟი ანდროგეოსი. მაშინ მინოსი ატიკაში შეიჭრა და მოაოხრა იგი. გამძვინვარებული მეფის გული რომ მოელბოთ, ატიკელებმა მძიმე ხარკის გაღება იკისრეს: ყოველწლიურად შვიდი წყვილი ქალ-ვაჟი უნდა წარეგზავნათ კრეტაზე, სადაც მათ საშინელი ურჩხული — მინოტავრი ნთქავდა იდუმალებით მოცულ სასახლეში — ლაბირინთში. ატიკის მეფის — ეგეოსის ვაჟმა — თეზევსმა მოკლა მინოტავრი და ამით საბოლოოდ დაიხსნა საშინელი ხვედრისაგან ათენელი ქალ-ვაჟნი.

4. ქსენოფონტეს მიხედვით 30-ა დღემ (Memorabilia, IV,8,2).

II

1. აპოლოდოროსი — ფალერონელი, სოკრატეს ფანატიკურად ერთგული მოწაფე და თანამიმდევარი (შდრ. — ნადიმი, I).

2. კრიტობულე — მომხიბლავი ათენელი ჭაბუკი, კრიტონის ვაჟი. ქსენოფონტეს „ნადიმში" სოკრატე ერთობა იმის მტკიცებით, რომ ის უფრო ლამაზია, ვიდრე კრიტობულე.



კრიტონი — სოკრატეს ერთ-ერთი უერთგულესი მოწაფე, მისი ტოლი და მეგობარი. კრიტონის სახელი ეწოდება პლატონის ერთ-ერთ დიალოგს. ჰერმოგენე — მდიდარი ათენელი მოქალაქის, ჰიპონიკოსის ძე, კალიასის უმცროსი ძმა. ეს ის კალიასია, რომლის სახლშიც იშლება მოქმედება პლატონის დიალოგისა „პროტაგორი". პლატონის მეორე დიალოგიდან — „კრატილე" ირკვევა, რომ ჰერმოგენე ღარიბი კაცი ყოფილა, მაგრამ არა ჩანს რამ გაალატაკა იგი. ჰერმოგენე სოკრატეს ერთ-ერთ უერთგულეს მოწაფედ ითვლებოდა (პროკლე მას უწოდებს Σωκρατικός-ს თავის კომენტარებში „კრატილესადმი"). ეპიგენე — როგორც ჩანს, ეს ის ეპიგენეა, რომლის მამას — ანტიფონს თავის მეგობრებს შორის ასახელებს სოკრატე პლატონის დიალოგში „სოკრატეს აპოლოგია" (22 e). ესხინე — სოკრატეს მოწაფე. იხსენიება აგრეთვე პლატონის ორ სხვა დიალოგშიაც — „ევთიდემოსი" და „ლისია". ანტისთენე — (დაახლ. 444—368) სოკრატეს მოწაფე; კინიკოსთა სკოლის დამაარსებელი. კტესიპე პეანიელი — იხსენიება პლატონის დიალოგებში — „ევთიდემოსი" და „ლისია"; ამ უკანასკნელშივე იხსენიება მენექსენეც, რომლის სახელსაც ატარებს პლატონის ერთ-ერთი დიალოგი.

3. სიმია და კებესი — ორივე თებელია; ვიდრე სოკრატეს დაემოწაფებოდნენ, ისინი ისმენდნენ ცნობილი პითაგორელი ფილოსოფოსის — ფილოლაოსის (V ს. ძვ. წ. ა.) ლექციებს. ფედონდეს შესახებ ცნობები არ მოგვეპოვება. ევკლიდე — (IV ს. დასაწყ. ძვ. წ. ა.) მეგარელთა სკოლის მეთაური. ევკლიდეს და ტერფსიონის საუბრით იხსნება პლატონის „თეეტეტი".

4. არისტიპე (IV ს. ნახევ. ძვ. წ. ა.) — კირენელთა სკოლის დამაარსებელი. კლეომბროტე — სოკრატეს მოწაფე. გადმოცემით „ფედონმა" ისე იმოქმედა მასზე, რომ მისი წაკითხვის შემდეგ ზღვაში გადაეშვა ძახილით „სალამი შენდა, მზეო!" და დაიღუპა.

5. ეგინა — კუნძული ეგეოსის ზღვაში.

III

1. თერთმეტი (οἱ ἕνδεκα)—ციხეების მცველნი (οἱ ἐπιμεληταὶ τῶν κακούργων).

IV

1. ევენე პაროსელი — ცნობილი სოფისტი და პოეტი.

2. მუსიკოსობა—ყველაფერი, რაც ხელოვნების სფეროს მიეკუთვნება (დედნისეულ μουσικήν ποιεῖν ასტი თარგმნის —artem facere, factitare sive exercere).

V

1. იხ. შენ. II, 3.

2. დედანში: διασκοπεῖν τε καὶ μυθολογεῖν, ოტო აპელტი აქ ხედავს ერთგვარ დისპოზიციას მთელი დიალოგისას, რომელიც დიალექტიკურ და მითიურ ნაწილებად იშლება (in einen dialektischen und mytischen Teil zerfällt).

3. ოლიმპიოდოროსის მოწმობით, ათენში წესი ყოფილა ასეთი: სიკვდილმისჯილთ მხოლოდ მზის ჩასვლის შემდეგ სჯიდნენ.

VI

1. ლებედევის აზრით, აქ უნდა იგულისხმებოდეს ის მისტიური, იდუმალების ბურუსით მოსილი ენა, რომელშიც პითაგორელნი ახვევდნენ თავიანთ აზრებს (ფილოლაოსი პითაგორელი იყო).

2. თავის, ე. ი. ბეოტიკურ კილოზე (ἴττω Ζεύς – ἴστω Ζεύς-ის ნაცვლად).

VII

1. არქონტი — წინამძღოლი, ბელადი.

X

1. ოლიმპიოდოროსი ასე განმარტავს ამ ადგილს: „პოეტთაგან იგულისხმებიან პარმენიდე, ემპედოკლე და ეპიხარმე. ისინი ხომ ამტკიცებენ, რომ გრძნობებით ვერას შევიცნობთ ნათლად. ასე მაგ. ეპიხარმე ამბობს: გონება ჭვრეტს და გონება ისმენს, სხვა ყველაფერი ბრმაა და ყრუ“.

2. დედანში ზუსტად ასეა: θηρεύειν.



XI

1. ლეონ რობენი მართებულად ავლებს პარალელს ამ ადგილსა და დეკარტეს სიტყვებს შორის: „ახლა მე დავხუჭავ თვალებს, დავიცობ ყურებს, შევაკავებ ყველა ჩემს გრძნობას... და, ამრიგად, მექნება რა საქმე მხოლოდ ჩემს თავთან, მე ვეცდები“... (დეკარტე, მეტაფიზიკური განაზრებანი, პროფ. ს. დანელიას თარგმანი).

2. ეს ბერძნული სიტყვა (σειρά — წყება), აგრე ხშირად ხმარებული პროკლეს „კავშირთა“ პეტრიწისეულ თარგმანში და ერთგან — რუსთაველის მიერ, დედანში არაა. მე მათი გავლენით ვიხმარე.

XII

1. ლეონ რობენის აზრით, აქ ორფიზმი იგულისხმება.

2. გავიხსენოთ თუნდაც მითი ორფეოსისა და ევრიდიკეს შესახებ.

3. დედანში: δι' ἡμῶν αὐτῶν.

XIII

1. დედანში სიტყვების თამაშია: οὐκ... φιλόσοφος, ἀλλά τις φιλοσώματος.

2. ვიტენბახის მტკიცებით, სათნოების ოთხ ნაწილად დაყოფა (თავდაჭერილობა, სამართლიანობა, სიმამაცე, სიბრძნე) პითაგორელთაგან უნდა მომდინარეობდეს.

3. დედანშია: „ναρθηκοφόροι μέν πολλοί, βάκχοι δέ τε παῦροι“; ამ ორფიკული ლექსის პირდაპირი თარგმანი ასეთია: „ფერულა ბევრს მოაქვს, ვაკხანტი (ვაკხის ქურუმი) კი ცოტაა“. (ვაკხანალიებზე, ვაკხისადმი მიძღვნილ დღესასწაულებზე ხალხს ფერულას კვერთხი ეჭირა ხელში). როგორც სამართლიანად აღნიშნავს პლატონის თითქმის ყველა, ძველი თუ ახალი დროის კომენტატორი, მისი აზრი ზუსტად იგივეა, რაც ქრისტეს სიტყვებისა: „მრავალნი არიან ჩინებულ, ხოლო მცირედნი რჩეულ“ (მათე 20, 16). ფიშერი კარგად განმარტავს: Multi prae se ferunt amorem et studium philosophiae, pauci sunt philosophi.

XIV

1. შდრ. სოკრატეს აპოლოგია, 19 c—d.

XV

1. პლატონის კომენტატორთა აზრით, აქ შეიძლება იგულისხმებოდეს ორფიზმი, პითაგორეიზმი ან ემპედოკლეს ფილოსოფია.

XVI

1. არ შეიძლება ვურამიშვილის ენიგმური სიტყვები არ გაგვახსენდეს აქ: „ცოცხალნი შობენ მკვდართა და მკვდარნი ცოცხალთა ჰბადებენ“.

XVII

1. ე ნ დ ი მ ი ო ნ ი — მარადიული ძილით მოცული მომხიბლავი ჭაბუკი, მთვარის — სელენეს მიჯნური. მითის მიხედვით ენდიმიონმა თვითონვე ისურვა მარადიული ძილი, უკვდავება და სიჭაბუკე. სელენას თხოვნით ზევსმა სურვილი შეუსრულა მას.

2. იგ. ანაქსაგორას ცნობილი თეზისი: πάντα χρήματα ἦν ὁμοῦ, εἶτα νοῦς ἐλθὼν αὐτά διεκόσμησε (Diog. Laert. II, 6). ყველა საგანი ერთად ეგო, მერე მოვიდა გონება და განაწესრიგა ისინი.

3. ეს უკანასკნელი სიტყვები (კეთილთა ხვედრი გაცილებით უკეთესია ბოროტთა ხვედრზე) შტალბაუმმა სრულიად დაუსაბუთებლად მიიჩნია ინტერპოლაციად. შტალბაუმის გავლენით ზოგი მთარგმნელი (მაგ. ყებელიოვი) მათ არც კი თარგმნის, ხოლო ზოგი ფრჩხილებში სვამს ამ სიტყვებს და, ამრიგად, არაპირდაპირ მაინც ეთანხმება გერმანელ მეცნიერს. თანამედროვე მკვლევარებმა (მაგ. ლ. რობენი) სამართლიანად უარყვეს შტალბაუმის ეს მცდარი აზრი. მართლაც, საკმარისია შევადაროთ XVII თავის დასკვნითი სიტყვები მას, რაც ზემოთ VIII ან ქვემოთ XXIX, XXX, XXXII, LVII, LXII თავებშია ნათქვამი, და ჩვენთვის ცხადი გახდება შტალბაუმის შეხედულების სრული უსაფუძვლობა.

XVIII

1. გავიხსენოთ პლატონის დიალოგი „მენონი“, სადაც ბიჭი, რომელსაც გეომეტრიის არა გაეგება რა, სოკრატეს მიერ სწორად დასმული კითხვების მეოხებით გარკვეულ ცოდნას ამჟღავნებს მათემატიკის ამ დარგში.



XXIX

1. პლატონს უყვარს ეგვიპტეზე ლაპარაკი (შდრ. ფედროს, 274 c, ტიმაიოს, 21 c და სხვ.).

2. თუმცა „კრატილეში“ პლატონი უარყოფს ეტიმოლოგიას „ჰადესი < ხილავი, უჩინარი“ ("Αιδης < ἀειδές) და „ცოდნისგან“ (εἰδέναι) გამოჰყავს ქვესკნელის უფლის სახელი.

XXX

1. დედანშია: ἐμβριθές: აპელტი (და ასტიც თავის ლექსიკონში) ძალიან კარგად თარგმნის მას — niederdrückend; დავით აღმაშენებლის ისტორიკოსთან ვპოვე აბსოლუტურად იდენტური სიტყვა — ქვე-დამზიდველი („...ხორცთა ამათ ქუე-დამზიდველთა“...).

XXXI

1. სული სხეულის ზნე-ჩვევებითაა ინდივიდუალიზებული; სხეულის სიბილწეთაგან განწმენდა ესაა აბსოლუტურ აზრში (dans la pensée absolue) დეზინდივიდუალიზაცია. ეს პრინციპი პლატონის ესხატოლოგიის საფუძველია: კაცის სხეულში დასადგურებული, მაგრამ ცხოველურ ვნებებს დამონებული სული სიკვდილის შემდეგ იმ ცხოველის სხეულში უნდა გადავიდეს, რომელსაც ზნით ჰგავდა სიცოცხლეში (ლ. რობენის შენიშვნა).

XXXIV

1. პენელოპა ღამით არღვევდა მას, რასაც დღისით ქსოვდა. გადატანით ეს აგებულის დანგრევას ნიშნავს. როცა მერყევი სული ფილოსოფიის დახმარებით მხოლოდ იმიტომ თრგუნავს ხორციელ ვნებებს, რომ შემდეგ კვლავ მათკენ მიიქცეს და აღორძინოს ისინი, ცხადია, ისიც პენელოპას დაუსრულებელი რუდუნების გზას ადგება, ოღონდ საპირისპირო მხრივ (ჯერ ანგრევს და მერე აგებს).

XXXV

1. ძველებს სწამდათ, რომ გედები სიკვდილის წინ მღერიან. ამას ახალი დროის ზოგი ნატურალისტიც ადასტურებს.

2. იგ. მითი ფილომელას და პროკნას შესახებ. ათენის მეფის პანდიონის ასული — პროკნა ცოლად გაჰყვა თრაკიის მეფეს ტერევსს. მშობლიურ

სახლს მოწყვეტილმა ქალმა თავისიანები მოინატრა და მაშინ ფოკიდაში უმცროსი და — ფილომელა ეწვია მას. ფილომელას სილამაზით მოხიბლულმა ტერევსმა ცოლისდას ჯერ ნამუსი აჰხადა, მერე კი დანაშაულის დაფარვის მიზნით, ენა მოჰკვეთა მას. ფილომელამ მოსასხამზე ამოქარგა და ასე ამცნო დას თავისი უბედურების ამბავი. რისხვით გონდაკარგულმა დებმა საზარელ შურისძიებას მიმართეს: დაკლეს ტერევსის ვაჟი იტისი და ვახშმად მიართვეს მამას. ტერევსი მოსაკლავად დაედევნა დებს, მაგრამ ზევსმა ფრინველებად აქცია სამთავე: პროკნა — ბულბულად, ფილომელა — მერცხლად, ტერევსი — ოფოფად.

3. გედი მიაჩნდათ აპოლონის წმინდა ფრინველად.

XXXVII

1. აქ კებესი უარყოფს სიმიას არგუმენტს და, ამდენად, მისი ყურადღებაც ისევე სჭირდება, როგორც სოკრატესი.

2. ორფიზმი სხეულს სულის სამოსს უწოდებს; შდრ. ემპედოკლე (fr. 126, Diels): σαρκῶν ἀλλογνῶτι περιστέλλουσα χιτῶνι — დილსი აღადგენს: (Ein weiblicher) Daimon, der(die Seelen) mit fremdartiger Fleischeshülle umkleidet. (მდედრი დემონი, რომელიც სულს ხორცის უცხო სამოსით მოსავს). შდრ. მიქელანჯელო:

Per qual mordace lima
Discresce e manca ognor tuo stanca spoglia,
Anima inferma, or quando sie ti scioglia
Da quella il tempo, e torni, ov' eri, in cielo,
Candida e lieta prima,
Deposto il periglioso e mortal velo? (LXXXVII).

XXXVIII

1. ძველი ბერძნები თმებს იჭრიდნენ გლოვის ნიშნად და მიცვალებულის სამარეზე აფენდნენ მათ.



2. როცა ლაკედემონელებმა დაამარცხეს არგოსელნი და ქალაქი ტირეა წაართვეს მათ, ამ უკანასკნელთ ფიცი დასდეს, მანამდე არ მოეშვათ თმები, სანამ უკან არ დაიბრუნებდნენ დაკარგულ ქალაქს (ჰეროდოტე I, 82).

3. ი ო ლ ე ო ს ი (ი ო ლ ა ო ს ი) — ჰერაკლეს ძმისწული, მისი მეგობარი და თანმხლები. იოლეოსმა განსაკუთრებით დიდი დახმარება გაუწია ჰერაკლეს ლერნეის ჰიდრასთან ბრძოლის დროს.

XXXIX

1. მ ი ზ ო ლ ო გ ი (μισόλογος) — სიტყვის, განსჯის, სიბრძნის მოძულე.

2. ე ვ რ ი პ ო ს ი — მიწყივ მფრთონავი ვიწრო სრუტე ბეოტიასა და ევბეას შორის, სადაც ზღვის მიქცევა და მოქცევა ყოველდღე შვიდჯერ ენაცვლება ერთიმეორეს.

XLIII

1. ოდისეა, XX, 17—18; ბერძნული სიტყვა καρδίη გულსაც ნიშნავს და სულსაც.

XLIV

1. იგ. ჰ ა რ მ ო ნ ი ა — არესისა და აფროდიტეს ასული, თებეს ლეგენდარული დამაარსებლის — კ ა დ მ ო ს ი ს მეუღლე (გავიხსენოთ: სიმიაც და კებესიც თებელები არიან).

XLV

1. დედანში: τῆς σοφίας ἣν δὴ καλοῦσι περὶ φύσεως ἱστορίαν (ლ. რობენი თარგმნის — enquête sur la Nature; ო. აპელტი — Naturkunde; დასიე—la physique; რ. ბონგი —notizia della natura; დ. ლებედევი — наука о природе; ს. ჟებელიოვი — исследование природы). ვიტენბახის განმარტებით ἱστορία φύσεως antiquo usu universe significat cognitionem et scientiam naturae ex contemplatione et ratione i. e. tam experientia quam theoria ductam.

2. მკვლევართა აზრით, აქ ანაქსაგორა და არხელაოსი იგულისხმებიან.

3. ასე ფიქრობდა ემპედოკლე: „კაცთა აზრია სისხლი, რომელიც გულის ირგვლივ მიმოიქცევა (αἷμα περικάρδιον)"; დილსი თარგმნის: das um das Herz wallende Blut ist den Menschen die Denkkraft.

4. ანაქსიმენეს მოძღვრება იგულისხმება: οἷον ἡ ψυχή φησίν, ἡ ἡμετέρα ἀὴρ οὖσα συγκρατεῖ ἡμᾶς, καὶ ὅλον τὸν κόσμον πνεῦμα καὶ ἀὴρ περιέχει; (დილსი, 2)—როგორც ჩვენი სული ანუ ჰაერი ერთად გვკრავს ჩვენ, მთელს კოსმოსსაც ასე ჰკრავს და მოიცავს ქროლვა (Hauch) და ჰაერი.

5. ჰერაკლიტე: λέγει δὲ καὶ φρόνιμον τοῦτο εἶναι τὸ πῦρ καὶ τῆς διοικήσεως τῶν ὅλων αἴτιον; დილსი, 64—ამბობს (ჰერაკლიტე) ცეცხლიაო გონება და სამყაროს მართვის (Weltregierung) მიზეზი.

6. ალკმეონ კროტონელის აზრი.

7. იგ. ანაქსაგორას ჰომოიომერიზმი, რომლის მიხედვითაც მთელი თვისობრივად არ განსხვავდება თავისი ნაწილისაგან, რაგინდ მცირეც არ უნდა იყოს იგი. ამიტომ თმა მხოლოდ თმისგან ჩნდება, ხორცი — ხორცისგან და ა. შ. ე. ი. მსგავსი მხოლოდ მსგავსისაგან იღებს დასაბამს. შდრ. ლუკრეციუსი, საგანთა ბუნებისათვის, I, 834 და შმდ.

ჰომოემერზე საგნებისა ოდეს გვამცნობენ,
უეჭველია, რომ ჰგონებენ მცირის უმცირეს
შენდება ძვლები ძვლებისაგან, ხოლო კუნთები
მცირის უმცირეს კუნთებისგან, ხოლო სისხლი კი
სისხლის უმცირეს მრავალ წვეთთა შეერთებისგან,
ოქროც იქმნება ოქროს ნაწილთ თვყრილობისგან,
მომატებისგან ციცქნა მიწის მიწაც იზრდება,
ცეცხლი ცეცხლისგან წარმოიშვის, სითხე — სითხისგან,
ამგვარ შერევით იქმნებაო ვითომც ყოველი.

(პროფ. პ. ბ ე რ ა ძ ი ს თარგმანი).



## XLVI

1. νοῦς ἐστιν ὁ διακοσμῶν τε καὶ πάντων αἴτιος—ანაქსაგორას ცნობილი თეზისია.

2. დილსის πάσχειν ἢ ποιεῖν მე ასე ვთარგმნე, რადგან ქებელიოვის მართებული შენიშვნით აქ მხოლოდ პასიურ ან აქტიურ მდგომარეობაში ყოფნა იგულისხმება, სხვა არაფერი.

3. მიწას ბრტყელ, ბადროს ფორმის მქონე სხეულად იონიელი ფიზიკოსები მიიჩნევდნენ, ხოლო სფეროსებრ სხეულად—პითაგორელნი და პარმენიდე.

4. მიწას სამყაროს ცენტრში იონიელები და ელეელები ათავსებდნენ.

## XLVII

1. ანაქსაგორას პლატონისეულ კრიტიკას სავსებით იზიარებს არისტოტელეც (მეტაფიზიკა, IV, 984 b — 985 a).

2. ფიცის ფართოდ გავრცელებული ფორმულა.

3. მ ე გ ა რ ა და ბ ე ო ტ ი ა — ატიკის მომიჯნავე პროვინციები. (შდრ. კრიტონი, 45 b; 53 b).

4. ჭეშმარიტი მიზეზი და მისი მოქმედებისათვის საჭირო მეორეული პირობა იგულისხმება.

5. ემპედოკლე მიწის სტაბილურობას მისი გარემომცველი ცის ბრუნვით ხსნიდა: ასე წყალი რჩება ჭიქაში, რომელსაც სწრაფად ატრიალებენ. ანაქსიმენე კი ფიქრობდა, რომ მიწა ჰაერზეა დაყრდნობილი.

6. ა ტ ლ ა ნ ტ ი — ტიტანი, პრომეთეს ძმა, რომელსაც მხრებით უჭირავს ცის თაღი.

7. შდრ. XXXV თავის დასასრ.

## XLVIII

1. ის, ვინც გრძნობებით ჭვრეტს არსს, იმ კაცს ემსგავსება, რომელიც ცდილობს მზეს გაუსწოროს თვალი.

2. არსს აზრით უნდა წვდებოდეს კაცი, და წვდებოდეს თავის იდეაში, რომელიც არსის უბრალო ხატი როდია მხოლოდ.

## XLIX

1. ორება (δυάς) და ერთება (μονάς) სამეზის ანალოგიით გვექეთე (წმიდა სამება).

2. οἱ ἀντιλογικοί — სოფისტეზი იგულისხმებიან.

## L

1. იდეას რომ ეზიარება, როგორც ზემოთ იყო ნათქვამი, საგანი მისი „სეხნია“ ხდება.

2. პლატონის კონცეპციით, არა მარტო სიდიდე თავის თავში არ შეიძლება ერთდროულად დიდიც იყოს და მცირეც, არამედ არც სიდიდე, რომელიც ჩვენში ჰგიეს სუბიექტის ატრიბუტის სახით. ამიტომ, როცა ვამბობთ სიმია, ერთსა და იმავე დროს, სოკრატეზე უფრო დიდია, ხოლო ფედონზე უფრო პატარაო, ჩვენ ვამტკიცებთ, რომ სიმიაში ერთდროულად ჰგიეს ორივე — სიდიდეც და სიპატარავეც; მაგრამ ერთსა და იმავე სუბიექტში საპირისპირო ატრიბუტთა თანაარსებობა მხოლოდ სხვა სუბიექტთან მისი მიმართებითაა განპირობებული, რადგან მხოლოდ ამ მიმართების წყალობით ეზიარება იგი ამა თუ იმ იდეას.

## LII

1. სიმია შეიძლება „დიდიც“ იყოს და „მცირეც“, მაგრამ არ შეიძლება „ცხელი თოვლი“, რადგან თოვლი ისე ვერ დაჰკარგავს ატრიბუტს „ცივი“, რომ არ დაჰკარგოს თავისი რაობაც.

2. „ერთი და იგივე საგანი შეიძლება ორ იდეას შეიცავდეს, ორ იდეას ეზიარებოდეს, მაგ. სამიანი სამიც არის და კენტიც, მაგრამ არ შეიძლება ორ საწინააღმდეგო იდეას შეიცავდეს. საგანი, რომელიც რაიმე იდეით არის გაფორმებული, აზრდებული, არ შეიძლება საწინააღმდეგო იდეასაც შეიცავდეს. სამიანი კენტია და არ შეიძლება ამავე დროს ლუწიც იყოს.

შეიძლება ერთი რაიმე მეორის საპირისპირო არ იყოს, მაგრამ მას მაინც გამორიცხავდეს. სამიანი არ ეწინააღმდეგება ლუწს (ამას კენტი ეწინააღმდეგება; საგანი და იდეა კი არ ეწინაღმდეგება ერთმანეთს, არამედ ასეთნი იდეები შეიძლება იყვნენ), მაგრამ სამიანი შეიცავს ისეთ რამეს (კენტს), რომელიც მას (ლუწს) ეწინააღმდეგება (ისე როგორც ცეცხლი შეიცავს ისეთ რა-



მეს, რომელიც სიცივეს ეწინააღმდეგება). არათუ საწინააღმდეგოები (იდეები) არ უშვებენ ერთიმეორეს, არამედ საგანიც არ უშვებს მასში მონაწილე იდეის საწინააღმდეგოს, თუმცა საგანი და მასში მონაწილე იდეის საწინააღმდეგო იდეა ერთიმეორეს არ ეწინააღმდეგებიან —“ (პროფ. ს. წერეთლის ლექციებიდან).

## LIII

1. ის, რაც სამის იდეას ეზიარება, სამი ხდება, მაგრამ ამ ზიარების წყალობითვე ხდება ის კენტიც, რომელსაც მიწყივ უპირისპირდება ლუწი. როგორც ლეონ რობენი შენიშნავს, კენტი რომ ხდება, ის უარიყოფა (il se nie), როგორც ლუწი. ასეთია ზიარების მრჩობლი ეფექტი — პოზიტიური და ნეგატიური.

## LIV

1. რაკი სულში სიცოცხლე აუცილებლობითაა გამოვლენილი მსგავსად სნებისა — ცხელებაში და ცხელისა — ცეცხლში, ამიტომ ცოცხალი ისევე უპირისპირდება მკვდარს, როგორც ჯანსაღი — სნეულს და ცხელი — ცივს.

## LV

1. დედანში: ἀνώλεθρος. ეს სიტყვა არ უნდა მივიჩნიოთ „უკვდავის“ (ἀθάνατος) სინონიმად. ἀθάνατος ნიშნავს მას, რასთანაც ხელი არა აქვს სიკვდილს (expers mortis; immortel; unsterblich; бессмертный), ხოლო ἀνώλεθρος — მას, რასთანაც ხელი არა აქვს დაღუპვას (expers interitus; impérissable; unzerstörbar; негибнущий). პეტრიწი თარგმნის: უხრწნელი.

2. სული არ იღებს სიკვდილს: სული არა-ცოცხალი ისეთივე აბსურდია, როგორც ცხელებიანი — არა-სნეული და ცეცხლი — არა-ცხელი.

## LVII

1. დემონი — მფარველი სული. როგორ ესმის პლატონს „დემონი“? — „დემონი ღმერთებს ამცნობს და გადასცემს კაცთა ლოცვა-ვედრებას და

შესაწირავებს, ხოლო ღმერთთა ნება-სურვილსა და წყალობას — ადამიანებს. საშუალო ადგილი რომ უჭირავს კაცთა და ღმერთთა შუა, ის მთელს სივრცეს ავსებს მათ შორის და, ამრიგად, შინაგანი კავშირით აერთებს ყველას და ყველაფერს. სწორედ მისგან იღებს დასაბამს მთელი მანტიკა და ქურუმთა ხელოვნებაც, რამდენადაც მას მსხვერპლშეწირვასთან, ზიარებასთან და, საერთოდ, გრძნეულებასა და მაგიასთან აქვს საქმე. უკვდავნი არ ერევიან მოკვდავთა შორის და მხოლოდ დემონის მეშვეობით ესაუბრებიან და უკავშირდებიან მათ, როგორც ძილის, ისე ღვიძილის დროსაც“ (ნადიმი; თარგმანი ჩემია ბ. ბ.). „...ჩემის აზრით, სწორედ ეს ხსნის დემონთა სახელს. გონიერნი რომ იყვნენ და მრავლისმცოდნენი (δαήμονες), მიტომაც დემონები (δαίμονες) უწოდა მათ ჰესიოდემ. ჩვენს ძველს ენაში ეგ სიტყვა სწორედ ამ მნიშვნელობით იხმარება. ჰესიოდე ამტკიცებს და მას სხვა პოეტებიც ემოწმებიან, რომ სიკვდილის შემდეგ კეთილი კაცი მაღალი ხვედრისა და პატივისთვის არის ხმობილი და, თანახმად ბრძენის სახელისა, დემონი ხდება. ამიტომ, მე მგონია, ყველა ბრძენი და კეთილი კაცი სიცოცხლეშიც და სიკვდილშიაც დემონიურ (δαιμόνιον) ბუნებასთან წილნაყარია და მართებულად იწოდება დემონად“ (კრატილე; თარგმანი ჩემია — ბ. ბ.).

2. ტ ე ლ ე ფ ო ს ი — მითიური გმირი, ჰერაკლეს ძე. მისი სახელი ეწოდება ესქილეს ერთ ტრაგედიას, რომელმაც მხოლოდ ფრაგმენტების სახით მოაღწია ჩვენამდე.

3. თითქმის ყველა მებოძირზე, გზაჯვარედინზე იყო საიქიოს დედოფლის, აჩრდილთა ქალღმერთის — ჰეკატეს სამსხვერპლო. თეოკრიტე ასეკ უწოდებს მას — გზაჯვარედინთა ქალღმერთი (ἁ θεός ἐν τριόδοισι).

4. მან იცის, რომ ესაა მისი რეგენერაციის გზა.

LVIII

1. ვინ? უცნობია. ჩვენ ისიც ვიცით, რომ პლატონი თავის აზრს ზოგჯერ სხვას მიაწერდა ხოლმე. შტალბაუმი ამ ადგილას შენიშნავს: haec ad certos auctores non sunt referenda, sed Plato hac et similibus dicendi rationibus suam opinionem nonnumquam significat.

2. ჩვენ არ ვიცით, რომელ გლავკონს გულისხმობს პლატონი. ლეონ რო-



ბენის მართებული შენიშვნით, აზრი აქ იგივეა, რაც ფრანგული გამოთქმისა „ce n'est pas sorcier“ (ეგ არც ისე ძნელი საქმეა).

3. არისტოტელე (de coelo II, 13) ამ თეორიის შემქმნელად ანაქსიმანდრეს მიიჩნევს: εἰσὶ δέ τινες, οἳ διὰ τὴν ὁμοιότητά φασιν αὐτὴν (τὴν γῆν — ბ. ბ.) μένειν; ὥσπερ τῶν ἀρχαίων Ἀναξίμανδρος.

4. ხმელთაშუა ზღვის აუზი იგულისხმება.

LIX

1. ე პ ე ი რ ო ს ი (ἤπειρος)—ხმელი, კონტინენტი.

LX

1. ილიადა, VIII, 14.

LXI

1. ყებელიოვი თარგმნის: Эта река называется Стигийскою. კურიოზული შეცდომაა (დედანში ნათლადაა ნათქვამი, რომ სტიგიოსი Στύγιος ეწოდება არა მდინარეს, არამედ ადგილს, რომელზეც ის მიედინება). კურიოზულია იმიტომ, რომ ასე 4 ნაკადის ნაცვლად (ამ რიცხვს ის სწორად თარგმნის: В числе этих потоков выделяются четыре) ის იღებს ხუთს: 1. Океан, 2. Ахеронт, 3. Пирифлегефонт, 4. Стигийская река, 5. Коккит.

LXIV

1. ყველა ძველი ხალხის მსგავსად ბერძნებიც მაგიურ ძალას ანიჭებდნენ სიტყვებს.

## LVI

1. ასკლეპიოსი — მკურნალობის უფალი. გარდა გველისა, ასკლეპიოსის წმინდა ცხოველად ითვლებოდა მამალი. ავადმყოფი რომ მორჩებოდა, ასკლეპიოსს სამადლობლად უკლავდნენ მამალს. ამ სიტყვებით სულთმობრძავი სოკრატე ამბობს: ვიდრე ვცოცხლობდი, ავად ვიყავი; მე ვრჩები ახლა...

---

რედაქტორი მ. ამაშუკელი
მხატვარი ე ბერძენიშვილი
მხატვ. რედაქტორი შ. დოლიძე
ტექრედაქტორი ლ. ქვარცხავა
კორექტორი თ. შინდაგორიძე

ხელმოწერილია დასაბეჭდად 7/IV-66 წ. ქაღალდის ზომა 70×108 1/32
ნაბეჭდი თაბახი 8,75. სააღრიცხვო-საგამომცემლო თაბახი 5,4.
ტირაჟი 10.000 შეკვ. 4127
ფასი 37 კაპ.

გამომცემლობა „ნაკადული“, მარჯანიშვილის ქ. № 5
Издательство «Накадули», ул. Марджанишвили, № 5.

საქ. კპ ცკ-ის გამომცემლობის პოლიგრაფკომბინატი, თბილისი, ლენინის 14.
Полиграфкомбинат издательства ЦК КП Грузии,
Тбилиси, ул. Ленина 14.

